**თარგმნა:**

ნინო ჩოგაძემ

**სარედაქციო კოლეგია:**

ზურაბ მიქელაძე

ადამ შანათაძე

მიხეილ გელაძე

უშანგი ბოლქვაძე

დანიელ ბოლქვაძე

ბადრი შანთაძე

დავით გუნდაძე

**თეოლოგიური რედაქტორი:**

გელა გოგიტიძე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**

უშანგი ბოლქვაძე

**ISBN: 978-9941-0-8875-9**

**თარგმნილია:**

Osman Nuri TOPBAŞ

NEBİLER SİLSİLESİ DERS KİTABI (2)

*წიგნი გამოცემულია საქართველოს ახალგაზრდებზე დახმარების ასოციაციის მიერ, სრულიად საქართველოს მუსლიმთა სამმართველოს რეკომენდაციით*

**გამომცემლობა ერქამი: 2020 - წელი**

# წინასიტყვაობა

ეს წიგნი წარმოადგენს სახელმძღვანელო წიგნის „შუამავლების ჯაჭვი 1"–ის გაგრძელებას და შედგენილია იგივე წესებითა და მეთოდებით. მასში მოთხრობილია:

სასწაულმოქმედი კვერთხით, ზღვარგადასული ფარაონი წითელი ზღვის ტალღებში დაახრჩო.

მუსას ღვთისმოსავ ძმა — შუამავალ **ჰარუნზე,** რომელიც მას ყოველთვის ეხმარებოდა.

ღმერთის ხსენებით მთების, ქვების, ველური ცხოველების აღმაფრთოვანებელ შუამავალ **დავუდზე.**

შუამავალ **სულეიმანზე,** რომელსაც უზარმაზარ სასულთნოს ფლობდა, მაგრამ გულში არასდროს დაუმკვიდრებია.

სიკვდილის შემდეგ მკვდრეთით აღმდგარ, განკითხვის დღეს ხელახლა გაცოცხლების მაგალითზე — შუამავალ **უზეირზე.**

ღრმა ჩაფიქრების შედეგად მოთმინების გასალეს ქვად ქცეულ „შუამავალ **ეიუბზე.**

შუამავალ **იუნუსზე,** რომელიც სულიერი ექსტაზის საშუალებით ჩასწვდა ღმერთზე ცოდვების მიტევების თხოვნის, ვედრებისა თუ ღმერთის ხსენების ჭეშმარიტებას და მათი საშუალებით წყვდიადს თავი დააღწია.

შუამავალ **ილიასზე,** რომელიც ეზიარა მიმართვას: „ილიასს სალამი", რაც ღმერთის წყალობისა და ყურადღების დამსახურების გამომხატველია.

არსებათა შორის აღმატებულ შუამავალ **ელიასზე.**

**ზულქიფლზე**, რომელსაც ღმერთი უხვად სწყალობდა.

საოცარი რჩევებით ლეგენდადქცეულ, ხილულ და უხილავ დაავადებათა ექიმების უხუცეს — შუამავალ **ლოყმანზე.**

მორჩილ შუამავალ **ზექერიაზე,** რომელიც უსამართლობის მსხვერპლი გახდა. როცა ის ხერხით გადახერხეს, ალლაჰისადმი მინდობა და მორჩილება შეინარჩუნა და ერთხელაც არ დაუკვნესია.

მამის — ზექერიას მსგავსად, ღმერთისთვის შეჰიდად დაცემულ **იაჰიაზე.**

ზეციურ **ისაზე (იესო),** რომელიც სულით განწმენდილი ღმერთისადმი მორჩილებით და ვედრებით კურნავდა ავადმყოფებს და აცოცხლებდა მიცვალებულებს.

კომისიის წევრებსა და ამხანაგებს აკადემიიდან, (ჩემს სულიერ ძმებს)უღრმეს მადლობას ვუხდი ნაშრომის ამგვარად მომზადებისათვის და ღმერთს ვთხოვ, ნაშრომები მუდმივი სიკეთის წყაროდ იქცეს. მასვე ვევედრები, მოგვიტევოს ჩვენი ნებსით თუ უნებლიედ დაშვებული შეცდომები და მის უსაზღვრო წყალობას ვეფარებით, რამეთუ შემწეობა მხოლოდ ღმერთს ხელეწიფება.

ოსმან ნური თოფბაში

11. 02. 2005

უსკუდარი

## სასწაულმოქმედი კვერთხით, ზღვარგა-დასული ფარაონის დამხრჩობელი

## შუამავალი მუსა

## მუსას ღვთისმოსავი ძმა, მისი დამხმარე

## შუამავალი ჰარუნი

მუსა, რომლის სახელიც ყურანში ყველაზე ხშირადაა მოხსენიებული, იუსუფის შემდეგ, ალლაჰის მიერ ებრაელებისთვის მოვლენილი „ყველაზე მაღალ საფეხურზე მდგომი“ შუამავალია. იმრანის შვილის წმინდა მუსას შტო იაყუბისა და ისჰაყის გზით შუამავალ იბრაჰიმამდე აღწევს. ჰარუნი კი მუსას ძმაა.

ეგვიპტის ფარაონი რეიან იბნ მელიქი, რომელმაც იუსუფი სახელმწიფოს ხაზინადრად დანიშნა, მორწმუნე ადამიანი იყო. მის შემდეგ ტახტზე ავიდა ქაბუსი, რომელმაც იუსუფის არ ირწმუნა და ის ხაზინადრობიდანაც გაათავისუფლა. ამის შემდეგ ტახტზე ასული ფარაონები ებრაელებს არაფრად აგდებდნენ.

იუსუფის შემდეგ ებრაელები ეგვიპტეში დარჩნენ. ისინი იუსუფის, იაყუბის, ისჰაყისა და იბრაჰიმის რწმენას მისდევდნენ. ადგილობრივი ეგვიპტელები — კოპტები კი კერპთაყვანისმცემლები იყვნენ. ისინი ვარსკვლავებსა და კერპებს სცემდნენ თაყვანს. ებრაელებს ზემოდან უყურებდნენ. კოპტების ფარაონებიც ულმობელი და უსამართლო ადამიანები იყვნენ. მათ არ სურდათ ებრაელები გამრავლებულიყვნენ. ისინი ღელავდნენ, რომ თუ ებრაელები გამრავლდებოდნენ, სიმდიდრე მათ ხელში მოიყრიდა თავს.

ამიტომაც კოპტებმა, ფარაონის ხელმძღვანელობით, ებრაელების ჩაგვრა დაიწყეს. მათი უსამართლობა დღითიდღე მძაფრდებოდა, და

ბოლოს აუტანელ ზღვარს მიაღწია. ებრაელები ძალიან შეწუხდნენ. მათ არავითარი სოციალური და პოლიტიკური უფლებები აღარ დარჩათ, რის გამოც იაყუბის სამშობლოში — ქენანში უნდოდათ გადასახლება, მაგრამ ვერ მოახერხეს, რადგანაც ფარაონი მათ პირამიდებს აშენებინებდა, სხვა მძიმე სამუშაოებს ასრულებინებდა და ამ მიზეზით მათთვის თავის დანებება არ უნდოდა.

ფარაონი ებრაელებს, რომლებიც თორმეტი ტომისგან შედგებოდნენ და თითოეულის სათავეში იაყუბის თითო შვილი იდგა, მძიმე პირობებში ამუშავებდა, წნეხის ქვეშ ჰყავდა და ჩაგრავდა. ვინც არ მუშაობდა, მათ მძიმე გადასახადებს აკისრებდა. ვინც დღიურ გადასახადს მზის ჩასვლამდე არ მიუტანდა, ხელებს შეუკრავდა და ერთი თვის განმავლობაში ასე ტოვებდა.

**„უეჭველად, ფარაონი გადიდგულდა ქვეყანაზე და დაადგინა მისი მცხოვრებლები ჯგუფებად. ერთნი დააკნინა, კლავს მათ ძეებს და ცოცხალს უტოვებს ასულებს. უეჭველად, ის იყო უკეთურობის გამავრცელებელთაგანი!“** (სურა ყასასი, აიათი 4)

**„ფარაონის სახლეულმა აიყვანა იგი, რათა გამხდარიყო მათი მტერი და სადარდებელი. უეჭველად, ფარაონი, ჰამანი და მათი მეომრები დამნაშავე ადამიანები იყვნენ! .“** (სურა ყასასი, აიათი 8)

ამ უსამართლო და კრიზისულ პერიოდში წმინდა მიწაზე დიადმა ღმერთმა მათ შუამავლად მუსა მოუვლინა.

**„რომელნიც დააკნინეს დედამიწაზე, ჩვენ ვინებეთ წყალობა გაგვეღო მათზე და დაგვედგინა მეთაურებად და მემკვიდრეებად,“** (სურა ყასასი, აიათი 5)

**„და მიგვენიჭებინა მათთვის ძალაუფლება დედამიწაზე და გვეჩვენებინა ფარაონისთვის, ჰამანისთვის და მათი მეომრებისთვის ის, რისიც ეშინოდათ!“** (სურა ყასასი, აიათი 6)

## ფარაონის საშიში სიზმარი

ფარაონს ერთ ღამეს ესიზმრა, რომ წმინდა სახლიდან (ბეითი მაყდისიდან) გამოჭრილმა ცეცხლის ალმა კოპტების სახლები გადაწვა, ებრაელების სახლებისთვის კი არავითარი ზიანი არ მიუყენებია.

ეს სიზმარი შემდეგნაირად აუხსნეს:

„ებრაელებში დაიბადება ბავშვი, რომელიც შენს სასულთნოს დაანგრევს!“

შეშინებულმა ფარაონმა ჯარისკაცებს ებრაელებში დაბადებული ყველა ბავშვის მოკვლა უბრძანა.

ლერწმისგან იარაღები გააკეთეს; ფეხმძიმე ქალებს, მშობიარობის დრო რომ მოუახლოვდებოდათ, ამ იარაღებს მუცელში შეარჭობდნენ და ნაადრევად, ტანჯვით ამშობიარებდნენ. თუ დაბადებული ბავშვი ბიჭი იქნებოდა, მას მაშინვე კლავდნენ.

შუამავალი მუსა, რომელიც შუამავალი იაყუბის შთამომავალ იმრანის შვილი იყო, იმ პერიოდში მოევლინა ამქვეყანას. ერთი ბებიაქალი მუსას ახლობელი იყო. მუსა რომ დაიბადა, ბებიაქალმა მის შუბლზე მბრწყინავი შუქი დაინახა, რამაც გააოცა და შიშის ზარი დასცა. ბებიაქალებმა საქმე რომ მოამთავრეს, გარეთ გამოვიდნენ. ბევრი დრო არ გასულა, ფარაონის ხალხი მოვიდა. მუსას დედამ გარეთ საფრთხე შენიშნა და აღელვებულმა ბავშვი სასწრაფოდ თონეში დამალა. ჯარისკაცებმა რასაც ეძებდნენ, რომ ვერ იპოვეს სახლიდან გამოვიდნენ. მუსას დედამ იფიქრა, რომ ბავშვი დაიწვა და თონე დამწუხრებულმა გამოაღო, მაგრამ მისდა გასაოცრად, ისე როგორც წმინდა იბრაჰიმი, თავისი შვილი შუა ცეცხლში საღ-სალამათი იხილა. გახარებულმა დედამ შვილი მკერდში ჩაიკრა და ღმერთს მადლობა შესწირა. შემდეგ ალლაჰისგან ზეშთაგონება მოევლინა: მას ებრძანა ბავშვისთვის ძუძუ მოეწოვებინა და უსაფრთხო დროს ნილოსის სანაპიროზე დაეტოვებინა, მას ახარეს, რომ მუსას უკან, დიდ შუამავლად დაუბრუნებდნენ:

**„და შთავაგონეთ მუსას დედას: აწოვე ძუძუ, და როცა შეშინდები მის გამო, ჩააგდე მდინარეში. არ შეშინდე და არ იდარდო, უეჭველად, ჩვენ დაგიბრუნებთ უკან და დავადგენთ შუამავლად!“** (სურა ყასასი, აიათი 7)

მუსას დედა დურგალთან მივიდა, ზანდუკი გააკეთებინა. მუსა შიგნით ჩააწვინა და მდინარე ნილოსში დატოვა.

დურგალი მიხვდა საქმე რაშიც იყო. მაშინვე ფარაონთან წავიდა, უნდოდა დაებეზღებინა, მაგრამ ფარაონთან რომ მივიდა, ენა დაება და ვერაფრის თქმა ვერ შეძლო. ამის გამო ფარაონის ხალხმა მას სცემეს.

მდინარემ ზანდუკი წაიღო და სასახლის ბაღთან მიიტანა. მხევლებმა ის აიღეს და ფარაონის ცოლს ასიეს მიუტანეს.

## შუამავალი მუსა ფარაონის სასახლეში

ფარაონის ცოლი — ასიე იუსუფის მიმდევარ რეიან იბნ ვალიდის ქალიშვილი იყო. მან ზანდუკში ბავშვი რომ დაინახა, მის მიმართ დიდი სიყვარული იგრძნო, რადგან მუსა ძალიან ლამაზი იყო. ის ხელში აიყვანა და გულში ჩაიკრა. შემდეგ ფარაონთან წაიყვანა და სთხოვა:

„ეს ჩვენი შვილი იქნება. მომავალში ჩვენ ძალიან დაგვეხმარება და დაგვიცავს! ის ჩვენს ლამაზ ჩვილად ჩაითვლება! მას ნუ მოკლავ!“

**„ფარაონის ცოლმა თქვა: თვალის ჩინია ჩემთვის და შენთვის არ მოკლათ იგი! იქნებ გამოგვადგეს ანდა ვიშვილოთ. და ვერ გრძნობდნენ იგინი...“** *(სურა ყასასი, აიათი 9)*

მას შემდეგ, რაც შუამავალი მუსას სასახლეში დატოვება გადაწყდა მისთვის ძიძა მოძებნეს. სასახლეში ბევრი ქალი მოიყვანეს, მაგრამ ბავშვმა არც ერთის ძუძუ არ მოწოვა. მუსას დამ — მარიამმა მათი ნალაპარაკევი რომ გაიგონა, უთხრა: თუ სასახლეში თანახმა იქნებოდნენ, დედამისი კარგი ძიძა იქნებოდა. რადგან:

**„და უთხრა დედამ მუსას დას „თვალყური ადევნე!“ შორიდან უთვალთვალებდა და ვერავინ ამჩნევდა.“** *(სურა ყასასი, აიათი 11)*

**„ჩვენ ავუკრძალეთ ძიძებისგან რძის დალევა, სანამ (მისმა დამ) არ თქვა: ხომ არ განახოთ ოჯახი, რომელიც მას მიხედავს თქვენთვის და კეთილმოსურნე იქნება მისი? “** *(სურა ყასასი, აიათი 12)*

**„ასე დავუბრუნეთ დედამისს, რათა დამშვიდებულიყო ქალის თვალები, არ ედარდა და სცოდნოდა, რომ ალლაჰის აღთქმა ჭეშმარიტია. მაგრამ მათმა უმრავლესობამ ეს არ იციან!“** *(სურა ყასასი, აიათი 13)*

მუსას დედას ეჭვი არ ეპარებოდა, რომ ღვთიური ზეშთაგონება ასრულდებოდა, ამიტომაც არ დაეჭვდნენო, თხოვნას მუსას ძიძობაზე მაშინვე არ დაეთანხმა. უთხრა:

„მე შვილი მყავს, სახელად ჰარუნი! თუ მასთან ერთად მიმიღებთ ბავშვს ძუძუს მოვაწოვებ, წინააღმდეგ შემთხვევაში არ მოვაწოვებ!“

ამგვარად ვერ მიხვდნენ, რომ ის მუსას დედა იყო. მას უბრძანეს, რომ მუსასთვის რძე ანაზღაურების სანაცვლოდ მოეწოვებინა.

როცა ფარაონს და მის ცოლს მუსა შვილად აჰყავდათ, ფიქრობდნენ, რომ თუ თავად აღზრდიდნენ, მათ დაემორჩილებოდა. მაგრამ ადამიანის აღზრდაში მიმართულების მიმცემი ორი მნიშვნელოვანი მიზეზია: მემკვიდრეობა და აღზრდა. პირველი მათგანი ბავშვისთვის დაბადებისას შთამომავლობით თანდაყოლილი თვისებებია; მეორე კი — დაბადებიდან მოყოლებული აღზრდა. ამიტომაც ადამიანი ზოგჯერ მემკვიდრეობის, ზოგჯერ აღზრდის, ზოგჯერ კი ორივეს გავლენის ქვეშ ექცევა. ეს ჭეშმარიტება სურა „ყასასის“ მე-9 აიათში ასეა გამოხატული **„...და ვერ გრძნობდნენ იგინი...“**

შუამავალ მუსას პოვნამდე, ფარაონმა 980000 ბავშვი დაახოცვინა. უდიდესმა ღმერთმა შუამავალი მუსა სასახლეში გაანთავსა და შემდეგ მისი საშუალებით ფარაონი, მისი ტახტი და სასულთნო მიწასთან გაასწორა.

რადგან შუამავლები ალლაჰის აღზრდისა და ბრძანებების ქვეშ არიან, მუჰამმედ შუამავალი ერთ წმინდა ჰადისში ასე ბრძანებს:

**„მე ღმერთმა აღმზარდა და თანაც რა ლამაზად."** (სუიუთი, ჯამიულ საღირი, 1, 12)

დედამისმა ფარაონის სასახლეში მუსასთვის ძუძუს მოწოვება დაიწყო. მაგრამ ვეზირი ჰამანი ამან დააეჭვა და მუსას დედას ჰკითხა:

„ეს ბავშვი შენი ხომ არ არის? შენს გარდა არც ერთი ქალის ძუძუს არ წოვს, მხოლოდ შენ რძეს წოვს!"

მუსას დედამ ჰამანი შემდეგნაირად დაარწმუნა:

„რატომ არ ვიცი, მაგრამ მე ყველა ბავშვს ვუყვარვარ, მეც ისინი მიყვარს, ამიტომაც ჩემი რძე ტკბილია."

მას ხელფასი დაუნიშნეს და ოქროთი დააჯილდოვეს.

ეს ალლაჰის დიდი წყალობა იყო. უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

**„მუსას დედამ კი გაათენა ღამე ნაღვლიანმა. მზად იყო გამომტყდარიყო, მაგრამ ჩვენ გული გავუმაგრეთ, რომ დარჩენილიყო მორწმუნედ!"** *(სურა ყასასი, აიათი 10)*

ასიეს მუსა რომ მოენატრებოდა, ძიძასთან ერთად თავისთან მოაყვანინებდა და დაასაჩუქრებდა. ერთ დღეს მუსა ფარაონის ოთახში შეიყვანეს. ფარაონი მას ჩაეხუტა. მუსამ ფარაონს წვერზე უხეშად მოქაჩა, ერთი ბეწვი ამოაძრო და სილა გააწნა. სხვა თქმულების მიხედვით, ფარაონის მათრახი აიღო და მას გადაჰკრა. ფარაონი გაბრაზდა და თქვა:

„მე რომ ვეძებდი, ის მტერი ეს არისო!" და მუსას მოკვლა გადაწყვიტა. ასიემ, ეს რომ გაიგო, სირბილით მივიდა და უთხრა:

„ის ბავშვია, ვერ ხვდება! თუ გინდა გამოვცადოთ. ერთ თეფშზე ლალი და ალმასი დავდოთ, მეორეზე ცეცხლი ავანთოთ. თუ მუსამ ლალი აიღო ჭკვიანია, თუ ცეცხლისკენ წაიღო ხელი, ბავშვია, რომელიც ვერაფერს ხვდება!"

ფარაონი ამ წინადადებას დაეთანხმა. ორი თეფში მოატანინა ერთი — ძვირფასეულობით სავსე და მეორე — ანთებული ცეცხლით. როცა მუსამ ხელი ძვირფასეულობისკენ წაიღო, ალლაჰის ბრძანებით ჯებრაილი მოვიდა და ხელი მეორე თეფშისკენ წააღებინა. მანაც ცეცხლი პირში ჩაიდო, ენა დაიწვა და ენაბლუ გახდა. მისი ეს ენაბლუობა გაგრძელდა მანამ, სანამ ტურის მთაზე ვედრება არ წარმოთქვა.

ეს რომ ფარაონმა დაინახა, თქვა:

„დიახ, ასე ბავშვობის გამო მოიქცაო!“ და მუსას აპატია.

უდიდესმა ალლაჰმა მუსა მის გარშემომყოფ ადამიანებს შეაყვარა:

**„რომ ჩასვი იგი ზანდუკში, შემდეგ ჩაუშვი მდინარეში, ამგვარად, იგი გამოიტანოს მდინარემ ნაპირზე. აიყვანს მას ჩემი მტერი და მისი მტერი. და გადმოვასხი მე შენდა სიყვარული ჩემგან, რათა აღზრდილიყავი ჩემი მფარველობის ქვეშ!.“** *(სურა ტაჰა, აიათი 39)*

ამ წყალობის მიზეზით, ყველას, ვინც მუსას დაინახავდა, მის მიმართ გულში სიყვარული და სითბო უჩნდებოდა. უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

**„როცა შეიქნა სრულწლოვანი, ჩვენ ვუბოძეთ მას სიბრძნე და ცოდნა. ასე ვასაჩუქრებთ სიკეთის მქმნელებს!“** *(სურა ყასასი, აიათი 14)*

ამ პერიოდიდან მოყოლებული მუსამ ხმამაღლა განაცხადა, რომ ფარაონის რწმენა ცრუ და გამოუსადეგარი იყო.

## კოპტის სიკვდილი

ფარაონს ჰყავდა ერთი ტირანი კოპტი მეპურე, სახელად ფათუნი. ერთხელ ფათუნი ერთ–ერთ ებრაელს, სახელად სამირს სცემდა. სამირმა შუამავალ მუსას დახმარება სთხოვა. მუსაც მათ გასაშველებლად შუაში ჩადგა, ფათუნს დაარტყა და უბიძგა. ფათუნი ძირს დაეცა და სული განუტევა.

მუსა ამ მდგომარეობამ ძალიან დაამწუხრა, რადგან მას ფათუნის მოკვლა არ ჰქონდა განზრახული. მას მხოლოდ და მხოლოდ სამირის დაცვა უნდოდა. დადარდიანებულმა უდიდეს ღმერთს მიტევება სთხოვა. აიათში ნაბრძანებია:

**„შევიდა ქალაქში, როცა მისი მცხოვრებნი უყურადღებოდ იყვნენ და შეხვდა ორ კაცს, რომლებიც ჩხუბობდნენ. ერთი მისი მომხრეთაგანი იყო, მეორე კი მისი მტრების მხრიდან. მისმა მომხრეთაგანმა დახმარება სთხოვა მისი მტრის წინააღმდეგ. მუსამ მუშტი დაარტყა და გაათავა. თქვა ეს ეშმაკის საქმეთაგანია. უეჭველად, იგი აშკარა მტერია, გზიდან შემცდენი!“** *(სურა ყსასი, აიათი 15)*

იმის გამო, რომ შუამავალი მუსა ყველგან მონოთეიზმს ქადაგებდა და ადამიანებს ჭეშმარიტებას ამცნობდა, ფარაონის მომხრე კოპტები მას მტრად ექცნენ. ამიტომ, ქლაქში იმ დროს ირჩია შესვლა, როცა ხალხი უკვე სახლებში იყო შესული. როცა ამბობდა: „ეს საქმე ეშმაკისეულიაო!“

— მიანიშნებდა, რომ მკვდარი დანაშაულისთვის სიკვდილს იმსახურებდა. მაგრამ, რადგანაც ჯერ ურწმუნოების მოკვლის ბრძანება არ მოვლინებოდა, ამ სიტყვით ისიც გამოხატა, რომ კოპტის მოკვლა სხვისი სიცოცხლის ხელყოფა იყო. ის ამას არ ისახავდა მიზნად. შუამავალმა მუსამ მიიღო ის შედეგი, რომელიც ჩაფიქრებული არ ჰქონდა:

**„შეევედრა: ღმერთო ჩემო! უეჭველად, ჩემს თავს უსამართლოდ მოვექეცი! მაშ, შემინდე! მიუტევა, უეჭველად, იგი შემნდობია, მწყალობელია!“** *(სურა ყასასი, აიათი 16)*

**„**(მუსამ) **შეევედრა: ღმერთო ჩემო, რადგან ასეთი წყალობა მიყავი, არასდროს არ გავუმაგრებ ზურგს ცოდვილებს! “** *(სურა ყასასი, აიათი 17)*

ამ დროს კოპტებმა ფარაონს მიმართეს თხოვნით, კოპტის მკვლელი ეპოვა. ფარაონმა მოწმის მოყვანა ისურვა, მაგრამ მოწმე არავინ მოიყვანა. ფარაონი ვისაც ეძებდა, იმ ადამიანის საპოვნელად ქალაქიდან გავიდა.

მეორე დღეს მუსამ ნახა, რომ ის ებრაელი კვლავ ეჩხუბებოდა კოპტს. მან მუსას კვლავ თხოვა დახმარება. მუსამ კი უთხრა:

„შენს გამო სული წავიწყმიდე!“

ეს სიტყვები კოპტმა რომ გაიგონა, მაშინვე ფარაონთან გაიქცა და მუსას უჩივლა:

„თქვენი მეპურის — ფათუნის მკვლელი მუსაა!“

ფარაონმა დამნაშავის სიკვდილით დასჯა გადაწყვიტა. ეს ფარაონის ბიძაშვილმა მუსას აცნობა ფარულად, რადგან მას შუამავალი მუსა უყვარდა.

მუსას მდგომარეობა კოპტის მოკვლისა და ღმერთზე მიტევების თხოვნის შემდეგ აიათში ასეა გადმოცემული:

**„**(მუსამ) **ქალაქში გაათია ღამე, შიშით იცქირებოდა, და უეცრად, ვინც გუშინ დახმარება სთხოვა, ისევ ის საშველად იხმობდა. მუსამ უთხრა მას უეჭველად, შენ აშკარა ზღვარგადასული ხარ!“** *(სურა ყასასი, აიათი 18)*

**„ხოლო როცა მან მოისურვა მათი მტრის დაჭერა, იმან უთხრა: ჰეი, მუსა! ნუთუ ისევე მომკლავ, როგორც ის მოკალი გუშინ? შენ გინდა უსამართლო გახდე და არ გინდა შემრიგებლობა?!“** *(სურა ყასასი, აიათი 19)*

**„ბოლოს** (ეს ამბავი რომ გავრცელდა) **ქალაქის გარეუბნიდან ერთმა კაცმა მოირბინა და უთხრა ჰეი, მუსა! დიდებულები გადაწყვეტილებას**

**იღებენ შენს მოსაკლავად. ახლავე წადი! უეჭველად, შენთვის კეთილის მრჩეველთაგანი ვარ.“** *(სურა ყასასი, აიათი 20)*

**„მუსა წავიდა, შიშით მზირალი და შეევედრა: ღმერთო ჩემო! მიხსენ უსამართლო ხალხისგან!“** *(სურა ყასასი, აიათი 21)*

## ეგვიპტიდან მედიენში

მუსა, ისე, რომ დრო აღარ დაუკარგავს, მედიენის გზას გაუდგა. ადრე ის ქალაქს არასდროს გასცდენია. აქედან გამომდინარე, არ იცოდა რომელ მხარეს უნდა წასულიყო. საჭმელიც არაფერი წაუღია. უდიდესმა ღმერთმა მას მედიენისკენ გზის საჩვენებლად ჯებრაილი გაუგზავნა. იმ დროის პირობებით ეგვიპტიდან მედიენამდე შვიდი დღის სავალი იყო.

**„მედიენის მხარისკენ მიმავალმა თქვა: ეგებ, ღმერთმა ჩემმა სწორ გზაზე დამადგინოს!** *(სურა ყასასი, აიათი 22)*

გადმოცემის მიხედვით, მედიენელები მუსას ნათესავები იყვნენ, ვინაიდან, შუამავალი მუსა და შუამავალი იბრაჰიმი ერთი გვარის წარმომდგენლები არიან. თანაც მედიენი იბრაჰიმის ერთ-ერთი შვილის სახელი იყო და ეს ქალაქი ფარაონის მმართველობის ქვეშ არ შედიოდა.

მუსამ, როგორც იქნა, მედიენში ჩააღწია და ერთ ჭასთან ჩამოჯდა. იმ დროს ხალხს მედიენის ციხე-სიმაგრიდან ცხვრის ფარა გამოჰყავდა. იქიდან გამოსული ფარა პირდაპირ ამ ჭისკენ მიდიოდა. ცოტა ხნის შემდეგ, ყველა მწყემსმა ცხვრების დასარწყულებლად ჭის გარშემო მოიყარა თავი. შუამავალ მუსას ყურადღება მიიქცია იმან, რომ ორი ქალბატონის ფარა განაპირად დარჩა და ამ სიმჭიდროვეს არ შეერია. მათ ჰკითხა:

„თქვენ რატომ უცდით? ცხოველებს რატომ არ არწყულებთ?“

ქალებმა უპასუხეს:

„სანამ მწყემსები არ წავლენ, მანამ ჩვენ ცხოველებს არ ვარწყულებთ!“

მუსამ კვლავ ჰკითხა:

„თქვენ არავინ გყავთ?“ მათაც უპასუხეს:

„მოხუცი და უმწეო მამა გვყავს. ამიტომ იძულებული ვართ ცხვრები ჩვენ დავარწყულოთ და ვაბალახოთ. თან მამაკაცებში გარევა არ გვინდა. ისინი რომ წავლენ, ცხვრებს შემდეგ ვარწყულებთ. ამიტომ ზოგჯერ ისეც ხდება, რომ ჭაში წყალი თავდება და ჩვენ ცხოველებს ვერ ვარწყულებთ!“

აიათში ნაბრძანებია:

**„როცა მედიენის წყაროსთან მივიდა, შენიშნა ხალხი, რომელიც საქონელს წყალს ასმევდა. მათ შორის ორ ქალს მოკრა თვალი, რომლებიც თავის საქონელს მიერეკებოდნენ იქიდან. ჰკითხა: რას აკეთებთ? უთხრეს: ვერ დავარწყულებთ, სანამ მწყემსები არ გაეცლებიან აქაურობას. მამაჩვენი კი ძალიან მოხუცია.“** (სურა ყასასი, აიათი 23)

თქმულების მიხედვით სურათზე ნაჩვენებია ადგილი, სადაც წმინდა მუსამ შუაიბის ქალიშვილების ცხოველები დაარწყულა.

ესენი შუაიბის ქალიშვილები — საფურა და სუფეირა იყვნენ. რვა დღე იყო, რაც მუსას საჭმელი არ ეჭამა და ძალა აღარ შერჩენოდა. ძალიან გაუჭირდა, მაგრამ ჭიდან წყალი ამოიღო და საფურასა და სუფეირას ცხოველებს დაალევინა. ქალიშვილებმაც მას მადლობა გადაუხადეს და იქაურობას გაშორდნენ.

**„მათთვის დაარწყულა, მერე ჩრდილში მიბრუნდა და თქვა: ღმერთო ჩემო! უეჭველად, გსაჭიროებ ყოველგვარ სიკეთეს, რომელსაც კი შენ ზეგარდმომივლენ! “** (სურა ყასასი, აიათი 24)

მუსას ნათქვამი — **„ღმერთო ჩემო! მე მართლაც მჭირდება შენს მიერ ჩემთვის ბოძებული ყველა სიკეთე!“**— ერთი მხრივ, იმის მინიშნებაა, რომ ამქვეყნად სიღარიბეში ჩავარდა, ხოლო როცა ფარაონის



გვერდით იყო, სიუხვეში ცხოვრობდა. მაგრამ მისი ეს სიტყვები ჩივილი არ არის, ის უდიდესი ღმერთისთვის მადლობის გადახდაა სამშვიდობოზე გამოყვანისთვის და ვედრებაა შიმშილის დასაკმაყოფილებლად.

შუაიბმა ცხოველების დასარწყულებლად წასული ქალიშვილები შინ ადრე დაბრუნებული რომ დაინახა, გაუკვირდა და მიზეზი ჰკითხა. მათაც მიუგეს, რომ ერთი ღვთისნიერი ადამიანი დაეხმარა, რომლის მსგავსიც ამ მხარეში არავინ მოიპოვებაო.

## შუაიბის მიერ შუამავალ მუსას თავისთან მოხმობა

შუაიბმა მუსა თავისთან მიიხმო და ვინაობა გამოჰკითხა.

„მე წმინდა იაყუბის შთამომავალ იმრანის შვილი — მუსა ვარო!" უთხრა და თავისი თავგადასავალი მოუთხრო.

შუაიბმა უთხრა;

„ნუ გეშინია! აქაურობაზე ფარაონის კანონები არ ვრცელდება!"

აიათში ნაბრძანებია:

**„ერთი იმ ქალთაგანი მიუახლოვდა მორცხვად და უთხრა: მამაჩემი გეძახის, რომ დაგასაჩუქროს, რადგან დაგვირწყულეო. როცა ის მივიდა და მოუყვა თავის ამბავს, მან უთხრა: ნუ გეშინია, გადაურჩი უსამართლო ხალხს!"** *(სურა ყასასი, აიათი 25)*

შუაიბმა შუამავალ მუსას საჭმელი შესთავაზა. მიუხედავად იმისა, რომ ძალიან მშიერი იყო, ის თავს იკავებდა. შუაიბმა ამის მიზეზი ჰკითხა, მუსამ უპასუხა:

„ჩვენ ისეთი ოჯახი ვართ, რომ მთელი ამქვეყნიური სიმდიდრე წინ რომ დაგვიხვავონ, საიქიო წყალობას მასში არ გავცვლით! მე მათ საჭმლის სანაცვლოდ კი არა, ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად დავეხმარე."

შუაიბი ამ პასუხით ძალიან კმაყოფილი დარჩა და უთხრა:

„ამას გაწეული დახმარებისთვის კი არა, იმიტომ გთავაზობთ, რომ ჩვენი სტუმარი ხარ. მოდი, ჭამეო!"

ამის შემდეგ მუსამ, რომელიც ძალიან მშიერი და დაღლილი იყო, საჭმელი შეჭამა და დასასვენებლად წავიდა.

საფურამ მამას ურჩია ეს ადამიანი დაექირავებინა.

„(შუაიბის) **ერთ–ერთმა ქალმა უთხრა: მამაჩემო! დაიქირავე, ის ხომ საუკეთესოა იმათგან, ვის დაქირავებასაც შენ აპირებ, ძლიერის და საიმედოსი! “** (სურა ყასასი, აიათი 26)

აი ეს თვისებები ამ ადამიანს ახასიათებს. მის მიერ დიდი ქვის აღება და ჭაზე დადება მისი სიძლიერის, ხოლო ჩვენთვის შემოუხედავად ჩვენს წინ სიარული მისი თავდაჯერებულობის მაჩვენებელია! (იხ. ჰეისემი, მეჯმუზ ზევადი, VII, 88)

ამ აიათში რა ლამაზად არის ჩამოთვლილი საჭირო თვისებები იმ ადამიანისა, რომელსაც დავალება უნდა მიეცეს. ეს თვისებები კი შემდეგია:

**1. უნარი:** ცოდნა იმისა, ეს საქმე როგორ უნდა შესრულდეს და ამასთან ერთად ამ საქმის შესასრულებლად საჭირო ძალის ქონა.

**2. ანაბარი:** სიტყვის და საქმის ერთობა და ადამიანების ნდობის მოპოვება.



არაისი მეჯალის წიგნში, შუამავალ მუსასთან დაკავშირებულ განხილვაში, განსაკუთრებით ორი ქალია მოხსენიებული:

ამათგან ერთი ფარაონის ცოლი — ასიეა, რადგან როცა ზანდუკში ჩაწვენილი მუსა სასახლეში მიიყვანეს, მას შეუყვარდა, ფარაონთან მიიყვანა და უთხრა:

„შესაძლოა ეს ბავშვი ჩვენთვის თვალის სინათლედ იქცეს! ის არ მოკლა!“

მეორე კი შუაიბის ქალიშვილია. მანაც თქვა:

„მამა! ჩვენი ცხვრების საბალახებლად ის დაიქირავე! ის ძლიერი და სანდო პიროვნებაა!“

გამჭრიახობა ღვთისმოსავ ადამიანებში არსებული ინტუიციისა და ალღოს უნარია. გამჭრიახობა, რომელიც გონიერებისა და ინტუიციის ქონაა, შემეცნების ის თავისებურებაა, რომელიც გულში იკავებს ადგილს. ამ საკითხთან დაკავშირებით ძალიან საყურადღებოა ეს შემთხვევა, რომელიც წმინდა ოსმანს უკავშირდება:

წმინდა ოსმანმა დაინახა ადამიანი, რომელსაც აკრძალულისთვის დაედგა თვალი და უთხრა:

„თვალი აკრძალულს მოარიდეო.“

„მბრძანებელო! შენ საიდან გაიგე, რომ აკრძალულს დავადგი თვალი?“

**„მორწმუნის გამჭრიახობის გეშინოდეთ, რადგან ის ალლაჰის ნათელით იყურება!“** (თირმიზი, თეფსირი, 15)

წმინდა ხატიჯე, წმინდა აიშე და წმინდა ფატიმა ძალიან გამჭრიახი ადამიანები იყვნენ და ჩვენთვის ძალიან კარგ მაგალითებს წარმოადგენენ.

ხატიჯემ მთელი მისი ქონება და სული ალლაჰის შუამავლის სასიკეთოდ მსხვერპლად გაიღო. ის იყო პირველი ადმიანი, ვინც მისი ირწმუნა. წმინდა აიშეც ძალიან გამჭრიახი ადამიანი, ღრმა ინტუიციისა და გრძნობების პატრონი იყო. ის ალლაჰის შუამავალს შესანიშნავად ჩასწვდა და მისი ზნეობა შესანიშნავად წარმოაჩინა. ფატიმას კი მამისგან გულისხმიერება, თანაგრძნობა და ღვთისმოშიშობა ჰქონდა არეკლილი. მათგან თითოეულს, ამ საერთო თვისებების გარდა, ცალკე პიროვნული, მხოლოდ ერთი ადამიანისთვის დამახასიათებელი თვისებებიც ახასიათებდათ.

გამჭრიახობის მოსაპოვებლად საჭიროა ადმიანმა ჰალალი ლუკმით იკვებოს და გულის სამყარო განივითაროს.

## მუსასა და საფურას ქორწინება

შუაიბს შუამავალი მუსა ძალიან მოეწონა. მისი თავისთან დატოვება გადაწყვიტა. გამოსავალი მოიფიქრა და მას თავის ქალიშვილ საფურაზე დაქორწინება შესთავაზა.

მუსამ უთხრა:

„მე არავითარი ქონება არ გამაჩნია, როგორ უნდა დავქორწინდე?“

შუაიბმა შესთავაზა, რომ მიჰრის სანაცვლოდ მუსას რვა წლის განმავლობაში ცხვრები ებალახებინა, ხოლო ცხვრებს ათ წელიწადს თუ მიხედავდა, უფრო კარგი იქნებოდა. მისი მიზანი იყო, მუსა რაც შეიძლება დიდი ხნით დაეტოვებინა თავისთან.

„(შუაიბმა) **უთხრა: ჭეშმარიტად, მინდა ცოლად შეგრთო ერთ-ერთი ჩემი ასული მხოლოდ იმ პირობით, თუ 8 წლით მოჯამაგირედ დამიდგები. და თუ 10 წელს დარჩები, ეს შენგან წყალობა იქნება. არ ვაპირებ შენს შევიწროებას და ნახავ, თუ ალლაჰი ინებებს, რომ კეთილისმქმნელთაგანი ვარ!“** *(სურა ყასასი, აიათი 27)*

**„**(მუსამ) **მიუგო: შევთანხმდით. ამ ორი ვადიდან, რომელსაც აღვასრულებ, უსამართლოდ არ მომექცნენ, ალლაჰი იყოს თავდები და დამცველი ამისა, რაც ვთქვით!“** *(სურა ყასასი, აიათი 28)*

ამ აიათში ყურადღებას იქცევს საკითხი, რომელიც საზოგადოებრივ ცხოვრებაში ხშირად გვხვდება. ადამიანების მიერ ყველაზე სანდოდ ჩათვლილმა ორმა შუამავალმა საქმის დაწყებამდე ყველაფერი ნათლად გაარკვიეს და გადაწყვიტეს, ყველა შესაძლებლობა განიხილეს. შეთანხმების შემდეგ კი ალლაჰს მიენდნენ და ის თავიანთი სიტყვების მოწმედ გაიხადეს.



შუაიბმა ბევრი იტირა. ამის გამო ორჯერ დაბრმავდა. უდიდესმა ღმერთმა ჰკითხა:

„რატომ ტირი? სამოთხის სურვილის, თუ ჯოჯოხეთის შიშის გამო?“

წმინდა შუაიბმა უპასუხა:

„არც ერთის გამო, ღმერთო! მე შენთან შეხვედრა მსურს.“

ამაზედ უდიდესმა ღმერთმა ბრძანა:

„თუ ასეა, შენი ჩემთან შეხვედრა დალოცვილი იყოს! ამის გამო, მუსა შენს მსახურად გაქციე.“

შეთანხმების შემდეგ მუსამ შუაიბის ფარის მწყემსვა დაიწყო.

მწყემსობა თითქმის ყველა შუამავლის პროფესიად იქცა. ამგვარად, ალლაჰი მათ სანამ ქადაგებას დაავალებდა, ხელმძღვანელობისთვის საჭირო თვისებებს შეაძენინებდა.

უდიდესმა ალლაჰმა მუსას შთააგონა, რომ ცხვრების დარწყულება სადაც მოუნდებოდა, იმ ადგილზე კვერთხის შეხება საკმარისი იქნებოდა, რომ წყალი წამოსულიყო. ამ წყალობის გამო წმინდა მუსა ცხვრების დარწყულებისას საერთოდ არ წუხდებოდა.

რვა წელი რომ გავიდა, შუაიბმა ცხვრები ქალიშვილსა და სიძეს აჩუქა, მაგრამ მუსამ სამსახური ათ წელიწადს გააგრძელა. ჭრელი ცხვრები, რომლებიც ყველას მოსწონდა, წინა წლებში ცოტა თუ იბადებოდნენ, მეათე წელიწადს მდგომარეობა განსხვავებული იყო, ისე რომ ცხვრები ყველა ტყუპი და ჭრელი გაჩნდა.

შუაიბმა თქვა:

„ეს ალლაჰის საჩუქარია მუსას ოჯახისთვის.“

## მუსას კვერთხი

იმისათვის, რომ ცხვრები მტაცებელი ცხოველებისგან დაეცვა, მუსას ხელში ჰქონდა კვერთხი, რომლის ერთი ბოლო წვეტიანი იყო.

ამ კვერთხთან დაკავშირებით სხვადასხვა თქმულება არსებობს. ერთი თქმულების მიხედვით, ის ადამიდან შუაიბამდე მოვიდა. შუაიბმაც ცხვრების საბალახოდ  მუსას გადასცა. იმ ადგილას, სადაც ისინი ცხოვრობდნენ მარჯვენა მხარეს — მთა, მარცხენა მხარეს — ტყე იყო. მთის მხარეს მტაცებელი ცხოველები იყვნენ და მათ ცხვრების დაგლეჯა შეეძლოთ. ამის გამო, მუსა კვერთხს არასდროს იშორებდა. შუამავალი მუსა კვერთხთან ერთად ბევრი მოვლენის მოწმე გახდა. ასეთმა მოვლენებმა  კვერთხით მოსახდენ სასწაულებს დაუდო საფუძველი.

## მედიენიდან ეგვიპტეში დაბრუნება და თუვას ველი

მუსამ, ათწლიანი ვადის გასვლის შემდეგ, შუაიბისგან ნება აიღო და საფურასთან ერთად ეგვიპტეში დაბრუნება გადაწყვიტა. ცხვრები გარეკა და ზამთრის ერთ დღეს გზას გაუდგა. წმინდა მუსას მიზანი იყო ჰარუნთან ერთად ებრაელები ეგვიპტიდან გამოეყვანა.

გზაში საშინელმა წვიმამ მოუსწრო. ზამთრის საღამო იყო. ირგვლივ წყვდიადი სუფევდა. მათ ღამის გასათევად თურის მთაზე ერთ გამოქვაბულს შეაფარეს თავი. მუსას ცოლი ფეხმძიმედ იყო, ბავშვი სადაცაა უნდა მოვლინებოდა ამ ქვეყანას. ცივ, ბნელ და წვიმიან ღამეში მათ ცეცხლი და სინათლე სჭირდებოდათ. შუამავალი მუსა კვესს ანთებდა, მაგრამ ვერაფრით აანთო. ძალიან შეწუხდა, მოშორებით სინათლეს მოჰკრა თვალი. ოჯახობას უთხრა, რომ ცეცხლს მოიტანდა და წავიდა. სინამდვილეში, შუქი, რომელიც მან დაინახა, ღვთიური მინიშნება იყო მის შუამავლობისთვის მოსამზადებლად. აიათში ნაბრძანებია:

**„როცა მუსამ გაასრულა ვადა მუშაობისა, გაუდგა გზას ოჯახთან ერთად და შეამჩნია მთის მხრიდან ცეცხლი, უთხრა თავისიანებს: აქ დარჩით! ცეცხლი დავინახე. შეიძლება მოვიტანო იქიდან ამბავი ან მუგუზალი, რომ გათბეთ. “** *(სურა ყასასი, აიათი 29)*

„(შუამავალო!) **მოვიდა შენამდე მუსას ამბავი?“** *(სურა ტაჰა, აიათი 9)*

**„აკი, დაინახა ცეცხლი, მაშინ უთხრა თავის ოჯახს: აქ დარჩით! უეჭველად, მე ცეცხლი შევამჩნიე. ეგების მე მოგიტანო**

**თქვენ მისგან ნაკვერჩხალი ან ვიპოვო ცეცხლზე მეკვლე.“** *(სურა ტაჰა, აიათი 10)*

მუსა სინათლისკენ წავიდა. იქ მისულმა, ამწვანებული ხის ზემოდან მბრწყინავი ნათლის სვეტი დაინახა.

**„როცა იქამდე მიაღწია, ხმა შემოესმა ხიდან, რომელიც დალოცვილ ადგილზე იზრდებოდა ხეობაში: ჰეი, მუსა! უეჭველად, მე ვარ ალლაჰი, სამყაროთა ღმერთი!“** *(სურა ყასასი, აიათი 30)*

**„და მე შენ აგირჩიე, ამიტომაც ყურად იღე ის, რაც ზეშთაგეგონება!** *(სურა ტაჰა, აიათი 13)*

**„უეჭველად, მე ვარ ალლაჰი! არ არსებობს ღვთაება, გარდა ჩემი. მაშ, მხოლოდ მე მეცი თაყვანი და ლოცვად დადექი ჩემი გახსენებისათვის!** *(სურა ტაჰა, აიათი 14)*

**„უეჭველად, წარღვნის საათი დადგება. ლამისაა თავს დავუმალო იგი, რამეთუ უნდა მიეგოს ყველა სულს საზღაური, რისკენაც ისწრაფოდა!** *(სურა ტაჰა, აიათი 15)*

**„მაშ, უკუარგაქციოს მისგან, ვისაც არ სწამს მისი და აყოლილია ვნებებს, თორემ დაიღუპები!** *(სურა ტაჰა, აიათი 16)*

ყურანის კომენტატორები,

„ხის ქოშები გაიხადე!“ — გამოთქმას მიმანიშნებელ მნიშვნელობას ანიჭებენ. ეს ქუშეირის „ლეტაიფულ იშარაჰში“ და ისმაილ ჰაქქი ბურსევის „რუჰულ ბეიანში“ შემდეგნაირადაა განმარტებული:

„ორი ქოში სააქაოსა და საიქიოს წარმოადგენს.“

„გული განიწმინდე სააქაოსა და საიქიოსთან დაკავშირებულ მოუცლელობისგან! ღმერთის გულისთვის ყველაფერს თავი დააღწიე და ალლაჰი გულითა და სიყვარულით აღიარე, შეხედე მის მეთვალყურეობის ქვეშ გაქრობას!“

სხვა განმარტებით **„ორი ქოშის გახდას“** შემდეგი მნიშვნელობა აქვს:

„შენ ზნე–ჩვეულებებისგან და ვნებებისგან გათავისუფლდი. თავი დაანებე ვნებასა და მასთან დაკავშირებულ ფიქრებს, მოდი!“

„დასაბუთებაზე ფიქრი შეწყვიტე. ესე იგი ალლაჰის თვისებებს თუ დააკვირდები და გულის თვალით დაინახავ გარეგნული მტკიცებულებების პოვნას მნიშვნელობა არა აქვს!“

არსებობს თქმულება, რომ შეიჰ შიბლი მას შემდეგ, რაც ღმერთს დაუახლოვდა, სიტყვებისგან გათავისუფლდა, უდიდესი ღმერთი გულით, დიდი სიყვარულით შეიცნო და ათასგვარ საიდუმლოებებს ჩასწვდა.

## ორი დიდი სასწაულის მეშვეობით ნაბოძები შუამავლობა

„ქოშები გაიხადე!“ — მიმართვის შემდეგ მუსას კვერთხის მიწაზე დაგდება ებრძანა. კვერთხი დიდ გველად იქცა. მუსა შიშმა შეიპყრო. მას ამცნეს, რომ უსაფრთხოდ იყო და არ უნდა შეშინებოდა. აიათში ასეა ნაბრძანები:

**„რა გაქვს მარჯვენა ხელში, ჰეი მუსა? “** *(სურა ტაჰა, აიათი 17)*

მუსამ უპასუხა:

**„მიუგო: იგი ჩემი კვერთხია. მას ვეყრდნობი და მისით ხის ფოთლებს ვბერტყავ ჩემი ცხვრებისთვის. სხვა გამოყენებასაც ვპოულობ მისთვის.** *(სურა ტაჰა, აიათი 18)*

ალლაჰმა უბრძანა:

**„უთხრა: ჰეი, მუსა! დააგდე ეგ!** *(სურა ტაჰა, აიათი 19)*

მუსამ ბრძანება მაშინვე შეასრულა.

**„**(მუსამ) **დააგდო იგი, უმალვე გარდაიქცა იგი სწრაფმოძრავ გველად.“** *(სურა ტაჰა, აიათი 20)*

**„ისროლე შენი კვერთხი! და რომ დაინახა როგორ იკლაკნებოდა ის გველივით, გაიქცა უკანმოუხედავად. ჰეი, მუსა! მომიახლოვდი და ნუ გეშინია, რამეთუ შენ ხარ ერთ-ერთი იმათგანი, ვისაც არაფერი ემუქრება!“** *(სურა ყასასი, აიათი 31)*

**„უთხრა: აიღე იგი, ნუ გეშინია, თავდაპირველ სახეს დავუბრუნებთ მას...“** *(სურა ტაჰა, აიათი 21)*

აბდულქადირ გეილანი ამ აიათს, როგორც მინიშნებას, ასე განმარტავს:

„უდიდესმა ალლაჰმა ამ სასწაულებით მუსას ძალა აჩვენა, რათა მას ფარაონის სასულთნო დიდად და ძლიერად არ მოჩვენებოდა. ღმერთის სურვილი იყო, რომ მუსასთვის ესწავლებინა, როგორ უნდა ებრძოლა ფარაონთან და მის ტომთან. ამგვარად ალლაჰმა მუსა ფარაონსა და მის ხალხთან საბრძოლველად მოამზადა. მუსა არაჩვეულებრივად გაათვითცნობიერა. ვინაიდან, თავდაპირველად მუსა მორიდებული იყო,




შემდეგ კი მისი გული გააფართოვა. მას ცოდნა, სიბრძნე და შუამავლობა უბოძა.“

ზოგიერთი კომენტატორი მუსას ჯოხის მიწაზე გადაგდებასთან დაკავშირებული აიათის განმარტებისას აცხადებენ: ეს იმიტომ განხორციელდა, რომ მუსას შინაგანი სამყარო აღზრდილიყო.

მუსამ, კვერთხს, რისთვისაც იყენებდა ის რომ მოუთხრო, ალლაჰმა მათთვის თავის დანებება უბრძანა. ვნება და მასთან დაკავშირებული სურვილები დიდ გველად აქცია. ამგვარდ, მუსას აჩვენა ვნების ბოროტება. რისიც შეეშინდა და გაიქცა. მას მინიშნების სახით უთხრეს:

„მუსა ეს გველი, ალლაჰის გარდა, სხვა რამესთან დაკავშირების გამოხატულებაა. როგორც კი ფორმამიცემული სახით პატრონს ეჩვენა, პატრონი დაფრთხა და გაიქცა.“

მინიშნების სხვა მნიშვნელობით ასე ებრძანა:

„კვერთხი გადააგდე! შენ უკვე მონოთეიზმის ნიშან–თვისებების მატარებელი ხარ. როგორ შეიძლება მართალი იყოს შენი მხრიდან იმის თქმა, რომ ამ კვერთხს ეყრდნობი, მისგან დახმარებას ითხოვ და მას იყენებ? როგორ იქნება, რომ შენ ამბობ ამ კვერთხით ასე ვაკეთებ და მასში ჩემთვის სხვა სარგებელიც არის? ასე, რომ მონოთეიზმში კაცი მიზეზებს უარყოფს და მხოლოდ ალლაჰს ეყრდნობა. ე. ი. ალლაჰს მიენდობა. შესაბამისად ყოველგვარი მოთხოვნა და სურვილები შეწყვიტე!“



მუსას მეორე სასწაულად უბეში ხელის ჩადება ებრძანა. მუსამ ეს ღვთიური ბრძანება რომ შეასრულა, მისი ხელი ყოველგვარი ავადმყოფობისგან განიკურნა. ისეთი თეთრი გახდა, როგორც მბრწყინავი მზე, როგორც შუქურა. მუსა ძალიან გაოცდა. მას უთხრეს:

„ხელი ამგვარად რომ გიბრწყინავს, ეს გაღელვებს თუ იმის გეშინია, რომ ეს სხვებს დააფრთხობს, ხელი კვლავ უბეში ჩაიდე! ამგვარად ხელი ძველ მდგომარეობას დაუბრუნდება!“

აიათში ხელის (ყველაზე თეთრი ხელის) სასწაული ამ ფორმითაა განმარტებული:

**„და ჩაიდე შენი ხელი უბეში, ამოვა იგი სპეტაკი თეთრი, კიდევ ერთ სასწაულად, რათა გაჩვენოთ შენ უდიდეს ჩვენს სასწაულთაგან ერთ–ერთი.“** *(სურა ტაჰა, აიათები 22–23)*

**„**(მუსა) **ჩაიყავი ხელი უბეში და იქიდან გამოვა ქათქათა თეთრი. ხელს ჩაეხუტე, რომ შიშისგან გათავისუფლდე. აი, ორი მტკიცებულება შენი ღმერთისგან ფარაონისა და მისი დიდებულებისთვის. უეჭველად, ისინი გზასამცდარი ხალხია!** (კვერთხი და ყველაზე თეთრი ხელი) **ფარაონისა და მისი კაცების წინააღმდეგ, ღმერთის მხრიდან, შენთვის** (ბოძებული) **ორი სასწაულია. რადგან ისინი გზიდან გადახვეულ ტომად იქცნენ!** (დაუძახა)**.“** *(სურა ყასასი, აიათი 32)*

ამგვარად, უდიდესმა ალლაჰმა მუსას ორ სასწაულთან ერთად, შუამავლობა უწყალობა და მას უბრძანა:

**„უთხრა: ღმერთო ჩემო! გამიფართოვე გული ჩემი.“** *(სურა ტაჰა, აიათი 24)*

მუსას ფარაონთან წასვლა და მისთვის რწმენის ქადაგება ებრძანა.

**„ჩაიყავი ხელი უბეში და იქიდან გამოვა ქათქათა თეთრი. ხელს ჩაეხუტე, რომ შიშისგან გათავისუფლდე. აი, ორი მტკიცებულება შენი ღმერთისგან ფარაონისა და მისი დიდებულებისთვის. უეჭველად, ისინი გზასამცდარი ხალხია!“** (სურა ყასასი, აიათი 32)

მუსამ უთხრა: **„და გამიადვილე მე საქმე ჩემი! და მოხსენი დაბრკოლება ჩემი ენიდან, რათა გაიგონ ჩემი ნათქვამი. და მე დამიდგინე შემწე ჩემივე სახლეულიდან, ძმა ჩემი ჰარუნი! და გამიმაგრე მისით ზურგი! "** *(სურა ტაჰა, აიათები 25–30)*

**„ჩემი ძმა ჰარუნი ჩემზე უფრო მჭერმეტყველია. გამოუშვი ჩემს დამხმარედ, რომ დაადასტუროს ჩემი ალალმართლობა. მართლა მეშინია, რომ ცრუდ შემრაცხავენ!** (სურა ყასასი, აიათი 34)

**„და თანამონაწილე გახადე იგი ჩემს საქმეში იმისთვის, რომ მრავალჯერ გადიდოთ ქებით და გაგიხსენოთ შენ მრავალჯერ! უეჭველად, შენ გვხედავ ჩვენ! მიუგო: ჰეი, მუსა! უკვე მოგეცა შენ, რაც ითხოვე!“** *(სურა ტაჰა, აიათები 31–35)*

შემდეგ უდიდესმა ალლაჰმა მუსას მისთვის ბოძებული წყალობები შეახსენა და ის, რომ მუდამ ღმერთის მფარველობის ქვეშ იმყოფებოდა, ასე შეატყობინა:

**„აკი, შთავაგონეთ დედაშენს, რაც იყო შთასაგონებელი: რომ ჩასვი იგი ზანდუკში, შემდეგ ჩაუშვი მდინარეში, ამგვარად, იგი გამოიტანოს მდინარემ ნაპირზე. აიყვანს მას ჩემი მტერი და მისი მტერი. და გადმოვასხი მე შენდა სიყვარული ჩემგან, რათა აღზრდილიყავი ჩემი მფარველობის ქვეშ!“** *(სურა ტაჰა, აიათები 37, 38)*

„(მუსა) აკი მივიდა და შენი, მაშინ უთხრა: **ხომ არ მიმესწავლებინა თქვენთვის ის, ვინც იზრუნებს მასზეო? ამგვარად ჩვენ დავაბრუნეთ დედაშენთან, რათა გაეხარა მის თვალს და არ ედარდა. შენ მოკალი კაცი და გიხსენით მწუხარებისგან და გამოგცადეთ მძიმე განსაცდელით. ჰეი, მუსა! მრავალი წელი დაჰყავი მედიენის ხალხს შორის და ახლა მოხვედი დადგენილ დროს.“** *(სურა ტაჰა, აიათი 39)*

**„და გამოგარჩიე შენ ჩემთვის !“** *(სურა ტაჰა, აიათი 40)*

უდიდესმა ალლაჰმა მუსას მისცა ის, რაც სურდა და ასე უბრძანა:

**„უთხრა: განგამტკიცებ შენი ძმის მეშვეობით და დაგიდგენ ორთავეს სიმტკიცეს. ვერაფერს გავნებენ. ჩვენი სასწაულების მეშვეობით, ვინც გამოგყვება თქვენ, გამარჯვებულნი დარჩებით!"** *(სურა ყასასი, აიათი 35)*

ფარაონთან რწმენის საქადაგებლად წასვლისას ყურადღება მისაქცევი ერთი კრიტერიუმი ასე შეახსენეს:

**„ორივე მიდით ფარაონთან, უეჭველად, იგი ზღვარს გადავიდა!“** (სურა ტაჰა, აიათი 42)



მუსასა და ჰარუნს, უდიდესმა ღმერთმა, თავისი ხსენება უბრძანა. ეს ჩვენთვისაც ძალიან მნიშვნელოვანია. გულის აღზრდა ყოველი მორწმუნისათვის აუცილებელია. ისე, როგორც რწმენის ცენტრი გულია, ასევე ღმერთის ხსენების ცენტრიც გულია. რადგან ჭეშმარიტი მონა-მსახურობა გულში ღმერთის ხსენების განთავსების შემდეგ იწყება. ეს საკითხი ყურანში ასეა ასახული:

**„რომელთაც ირწმუნეს, ალლაჰის ხსენებით იჯერეს გულნი მათნი. დიახ, მხოლოდ ალლაჰის ხსენებით ჰპოვებს გულნი სიმშვიდეს!.“** (სურა რაღდი, აიათი 28)

როგორც სურა „ნისას“ 28-ე აიათშია ნაბრძანები, ადამიანი სუსტი არსებაა. გულში რწმენა თუ ამაღლდება, მას ვნების სურვილები მოშორდება. მორწმუნე სხვანაირ ფორმაში არ უნდა გამოჩნდეს, რადგან ადამიანი — უმაღლესი ქმნილებაა, აუცილებელია, ამაღლებული იყოს. სულიერი ცხოვრების გავლის გარეშე შეუძლებელია ფაქიზ, მგრძნობიარე სულის მორწმუნედ ქცევა. უდიდეს ღმერთს მხოლოდ ფორმალურად ღვთისმსახურებების შესრულება არ სურს. მაგალითად, მას სურს ნამაზი თავმდაბლად, მორჩილების გრძნობით აღვსილებმა შევასრულოთ. აიათში ნაბრძანებია:





**„უეჭველად, ნეტარ არიან მორწმუნენი! ისინი, რომელნიც თავიანთი ლოცვაში მოკრძალებულნი არიან!“** *(სურა მუმინუნი, აიათები 1, 2)*

ღმერთს არ სურს გულისგან შორს შესრულებული ნამაზი.

**„ვაი, იმ მლოცველებს, ისინი, რომელნიც უგულისყუროდ ასრულებენ ლოცვას!“** *(სურა მაუნი, აიათები 4,5)*

უდიდესი ღმერთი მათ შესახებ, ვინც მისი ხსენებით არ დაკავდება, აიათში ასე ბრძანებს:

**„ვისი გულიც განავრცო ალლაჰმა ისლამისთვის, უკვე იგი ადგას ნათელსა ზედა თავისი ღმერთისგან. ვაი მათ, ვისი გულიც გაქვავებულია ალლაჰის ხსენებისგან. სწორედ ისინი არიან, ცხად გზააბნევაში.“** *(სურა ზუმერი, აიათი 22)*

იმისათვის, რომ გული ვნებამ არ დაიპყროს, ღმერთის ხსენება აუცილებელია. რადგან ცოდვით აღსავსე გულით ღმერთთან მიახლოება შეუძლებელია.



შუამავალი მუსა და შუამავალი ჰარუნი ერთმანეთს ნილოსის სანაპიროზე შეხვდნენ და გადაეხვივნენ. წმინდა მუსამ ძმას უთხრა:

„წამოდი ფარაონთან წავიდეთ, ალლაჰმა ჩვენ ეს დაგვავალა.“

ეს ამბავი აიათებში ასეა გადმოცემული:

**"მიუგო: ნუ შეგეშინდებათ! უეჭველად, მე თქვენთან ერთად ვარ. მე მესმის და ვხედავ.“** *(სურა ტაჰა, აიათი 45)*

**„**(უდიდესმა ალლაჰმა) **უეჭველად, ჩვენ ზეშთაგვეგონა, რომ სასჯელი ეწევა იმას, ვინც სიცრუედ შერაცხა და პირი იბრუნა!** *(სურა ტაჰა, აიათი 46)*

**„ორივე მიდით ფარაონთან და უთხარით: უეჭველად, ჩვენ სამყაროთა ღმერთის შუამავალნი ვართ! ამიტომ გამოუშვი ჩვენთან ერთად ისრაილის ძენი!“** *(სურა შუღერა, აიათები 16, 17)*

უდიდესმა ალლაჰმა მისთვის ქადაგების დროს ყურადღება მისაქცევ საკითხზე ასე ბრძანა:

**„თქვეს: ღმერთო ჩვენო! უეჭველად, ჩვენ გვეშინია, რომ შემოგვიტიოს ან გადავიდეს ზღვარს!“** *(სურა ტაჰა, აიათი 44)*

მიუხედავად იმისა, რომ ფარაონი მონოთეიზმს არ აღიარებდა, უდიდესმა ღმერთმა მუსას მის წინააღმდეგ რბილი ენით საუბარი უბრძანა. ეს რჩევა არა მხოლოდ შუამავალ მუსამ არამედ ყველა მორწმუნემ უნდა გაითვალისწინოს (სიკეთის ქმნა, ბოროტებაზე მორიდება).

ამ საკითხთან დაკავშირებით, შუამავლის რბილ ხასიათსა და ქადაგების მეთოდს, უდიდესი ღმერთი, აიათში ასე აქებს:

**„ალლაჰისგან ბოძებულმა მოწყალებამ ლმობიერი გაგხადა მათ მიმართ. არადა უხეში და ულმობელი გული რომ გქონოდა, შემოგეცლებოდნენ. აპატიე მათ, ითხოვე მათთვის მიტევება და დაეკითხე მათ საქმეების თაობაზე. და როცა რამე საქმეს გადაწყვეტ, ალლაჰს მიენდე, უეჭველად, ალლაჰს უყვარს მინდობილები, შენ უხეში და ხისტი რომ ყოფილიყავი, ისინი დაიფანტებოდნენ და წავიდოდნენ. ახლა მათ აპატიე; მათი მიტევებისთვის ილოცე და** (ვის შესახებაც ზეშთაგონება არ მოვლენილა) **საქმესთან დაკავშირებით მათ მოეთათბირე! გადაწყვეტილებას რომ მიიღებ, ალლაჰს მიენდე! უეჭველად, ალლაჰს უყვარს მასზე მინდობილნი.“** *(სურა ალი იმრანი, აიათი 159)*

## ზღვარგადასული ფარაონი

შუამავალი მუსა და შუამავალი ჰარუნი, ისე, როგორც ღმერთმა უბრძანა, ფარაონთან წავიდნენ. ფარაონმა მუსას ჰკითხა:

— „შენ ვინ ხარ?“

— „მე სამყაროს ღმერთის შუამავალი ვარ!“

ფარაონი ძალიან გაოცდა და ადრე მისთვის გაკეთებული სიკეთეები დააყვედრა, მუსა დაადანაშაულა:

— „შენ ჩემ სასახლეში გაიზარდე და ჩემი მეპურე მოკალი. ახლა ასეთ საქმეს როგორ შეუდექი?“

**„**(ალლაჰის ბრძანება რომ უქადაგა, ზღვარგადასულმა ფარაონმა უთხრა) **განა ჩვენ არ გამოგზარდეთ ჩვილობიდან? განა ჩვენს შორის არ გაატარე მრავალი წელი? განა შენ არ ჩაგიდენია ის, რაც ჩაიდინე? შენ ხარ ერთი უმადურთაგანი!** *(სურა შუღერა, აიათები 18, 19)*

მუსამ უთხრა:

— „მე კოპტი განზრახ არ მომიკლავს!“

**„მიუგო: მე ეს ჩავიდინე, როცა ვიყავი გზააბნეულთაგანი, მე გავიქეცი თქვენგან, როცა შემეშინდა თქვენი. მაგრამ ჩემმა ღმერთმა მიწყალობა ცოდნა და დამადგინა შუამავალთაგან! ხოლო წყალობა, რომელსაც მაყვედრი ისაა, რომ დაიმონე ისრაილის ძენი.“** *(სურა შუღერა, აიათები 20, 22)*

მუსამ გააგრძელა:

**„შენ მე ოჯახს დამაშორე და უსამართლოდ მომექეცი, მაგრამ შემდეგ ღმერთმა ცოდნა, სიბრძნე მიბოძა და მე შუამავლად მაქ–ცია. უთხრა: მაშინ რა მოელით უწინდელ თაობებს? მიუგო: ამის ცოდნა წიგნშია ჩემს ღმერთთან. ჩემი ღმერთი არც შეცდება და არც დაავიწყდება!.“** *(სურა ტაჰა, აიათები 49, 50)*

შემდეგ:

**„მოუგო: იგია მეუფე ცათა და ქვეყნის და იმის, რაც მათ შორისაა, თუკი თქვენ გსურთ ჭეშმარიტების შემეცნება!“** *(სურა შუღერა, აიათი 24)*

**„(იგია) რომელმაც დაადგინა თქვენთვის დედამიწა სარეცლად და გახსნა თქვენთვის იქ გზები და გარდმოავლინა ზეციდან წყალი. რომლითაც განსხვავებული სახის მცენარეებიდან აღმოვაცენეთ წყვილებად.“** (სურა ტაჰა, აიათი 51)

**„ჭამეთ და აბალახეთ თქვენი საქონელი. უეჭველად, ამაში გონიერთათვის სასწაულებია!** (სურა ტაჰა, აიათი 52)

**„უთხრა მის გვერდით მყოფთ: განა არ გესმით?“** (სურა შუღერა, აიათი 25)

**„უთხრა (მუსამ): იგია ღმერთი თქვენი და თქვენი წინაპრების!“** (სურა შუღერა, აიათი 26)

**„მოუგო: უეჭველად, თქვენთან წარმოგზავნილი შუამავალი შეშლილია! “** (სურა შუღერა, აიათი 27)

**„უთხრა (მუსამ): იგია, ღმერთი აღმოსავლეთისა, დასავლეთისა და იმისა, რაც მათ შორისაა. თუკი მოუხმობთ გონს!“** (სურა შუღერა, აიათი 28)

ფარაონმა ამის შემდეგ მუსასა და ჰარუნს დაემუქრა ციხით, სადაც ტანჯვით სიკვდილი ელოდათ:

**„მიუგო: თუკი შენ დაიდგინე ღვთაება, გარდა ჩემი, უთუოდ, გამოგამწყვდევ დილეგში.“** (სურა შუღერა, აიათი 29)

**„უთხრა: და თუ რამე ცხადს გაჩვენებო?“** (სურა შუღერა, აიათი 30)

ამჯერად:

**„მიუგო: მაშ, გვაჩვენე, თუ მართალთაგანი ხარ! “** (სურა შუღერა, აიათი 31)

**„მაშინ მუსამ დააგდო თავისი კვერთხი და იქცა იგი აშკარა გველად!“** (სურა შუღერა, აიათი 32)

ფარაონი ამან ძალიან შეაშინა:

— „რა მოხდება ის დაიჭირე, ყველა ებრაელს გავათავისუფლებ!“

მუსამ კვერთხი ხელში აიღო. ის ისევ ძველ მდგომარეობას დაუბრუნდა.

ფარაონმა ჰკითხა:

„სხვა არის?“

მუსამ

**„ხელი ამოიღო თვისი და გახდა ის ქათქათა თეთრი მაყურებელთათვის!“** (სურა შუღერა, აიათი 33)

ფარაონს კვლავ ძალიან შეეშინდა. ამ სასწაულების შემდეგ, ის სადაცაა მუსასას ირწმუნებდა. მაგრამ ვეზირმა ჰამანმა შეუშალა ხელი, ასე წააქეზა:

„შენ ღმერთი ხარ! არ მოგიხდება სხვას მონა–მსახურობა გაუწიო! თან შენ ყველა ღმერთად გიცნობს; შენ ღმერთობიდან მონა–მსახურობამდე არ დაეშვა, ჩვენ ამას რაიმე გამოსავალს მოვუძებნით.“

სასწრაფოდ საბჭო შეიკრიბა, თათბირი მოეწყო:

**„უთხრა მის გვერდით მდგომ დიდებულებს: უეჭველად, ეს განსწავლული ჯადოქარია. თვისი ჯადოქრობით სურს ჩვენივე ქვეყნიდან გაძევება. რას მირჩევთ?“** *(სურა შუღერა, აიათები 34, 35)*

## ჯადოქრების შეჯიბრი სასწაულებში

შუამავალ მუსას ნაჩვენებმა სასწაულებმა ფარაონის სიამაყის გრძნობა თავდაყირა დააყენა. ამგვარად, იძულებული გახდა ღმერთობის დავა გვერდზე გადაედო და მის გარშემო მყოფ წინამძღოლებისგან რჩევა მიეღო.

**„უთხრეს: დატოვე ის და მისი ძმაც, შენ კი გაგზავნე ქალაქებში შიკრიკები, რათა მოგგვარონ მათ განსწავლული ჯადოქრები!“** (სურა შუღერა, აიათები 36, 37)

იმ დროს ჯადოქრობა ძალიან გავრცელებული იყო. ფარაონი, იმ იმედით, რომ გამოჩნდებოდა ჯადოქარი, რომელიც მუსას დაამარცხებდა, ამ წინადადებას დაეთანხმა.

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

**„მაშ, ჩვენც, უთუოდ, გაჩვენებთ შენ ასეთივე ჯადოქრობას. ახლა დათქვი დრო ჩვენსა და შენს შორის, შესაფერის ადგილას, რომ არ გადავთქვათ იგი ჩვენ და არც შენ! მიუგო: თქვენი დრო იყოს ზინათის დღე, რათა შეიყაროს ხალხი დილით?“** (სურა ტაჰა, აიათები 56, 57)

**„ფარაონი გაბრუნდა და წავიდა, მერე შეკრიბა თავისი ჯადოქრები და მოვიდა.“** (სურა ტაჰა, აიათი 58)

**„უთხრა მათ მუსამ: ვაი, თქვენ! ნუ შეთხზავთ ალლაჰზე სიცრუეს, თორემ შეგმუსრავს სასჯელით. ხელი მოეცრება იმას, ვინც სიცრუეს თხზავს! “** (სურა ტაჰა, აიათი 59)

**„იმათ ერთმანეთში თათბირი დაიწყეს თავიანთი საქმის თაობაზე და ეს საუბარი საიდუმლოდ შეინახეს.“** (სურა ტაჰა, აიათი 60)

**„ამგვარად, შეკრიბეს ჯადოქრები დათქმული დღისთვის. და აჰა, უთხრეს ხალხს: შეიკრიბეთ!“** (სურა შუღერა, აიათები 38, 39)

შეჯიბრების დღეს ყველა შეიკრიბა. ხალხს ეჩქარებოდა ნახვა. რა უნდა მომხდარიყო, მოუთმენლად იყვნენ.

**„**(ხალხმა) **შესაძლოა მოგვიწიოს ჯადოქრებზე გაყოლა, თუ ისინი გაიმარჯვებენ! —** (თქვეს).“ (სურა შუღერა, აიათი 40)

**„და როცა მოვიდნენ ჯადოქრები, უთხრეს ფარაონს: თუ გავიმარჯვებთ, საზღაურს მივიღებთ?“** (სურა შუღერა, აიათი 41)

**„მიუგო: დიახ! ამ შემთხვევაში უდაოდ აღმოჩნდებით დაახლოებულთა შორის!“** (სურა შუღერა, აიათი 42)

ფარაონმა ჰკითხა:

— „კარგი, შეძლებთ მუსა დაამარცხოთ?“

მთავარმა ჯადოქარმა ასე უთხრა:

— „ჩვენ ჯადოქრობის უმაღლეს საფეხურზე ვდგავართ! დედამიწაზე არ მოიპოვება ადამიანი, ვინც ეს საქმე ჩვენზე უკეთესად იცის! ჩვენ მწვერვალზე ვდგავართ! ასე, რომ ციდან რაიმე ძალა თუ არ ჩამოვა, მას აუცილებლად დავამარცხებთ. რა თქმა უნდა, ჩვენ უფრო ძლიერები ვართ!“

მუსამ კი ჯადოქრები გააფრთხილა:

**„თქვეს: ეს ორი, დიახაც, ჯადოქარია. სურთ, რომ გაგაძევოთ თქვენ თქვენივე მიწიდან თავიანთი ჯადოქრობით და მოგიშალონ გზანი თქვენი უზენაესი.“** (სურა ტაჰა, აიათი 61)

ჯადოქრების კარგ განწყობაზე მოსაყვანად, ფარაონი ცდილობდა, მათთვის მუსაც ჯადოქრად წარედგინა.

**„გააერთიანეთ თქვენი მზაკვრობა, მერე მწკრივად გამოდით. ის გახდება წარმატებული დღეს ვინც გაიმარჯვებს!“** (სურა ტაჰა, აიათი 62)

**„უთხრეს: ჰეი, მუსა! შენ ისვრი პირველი თუ ჩვენ ვისროლოთ? ქრობით თქვენი სამშობლოდან გაყვანისა და თქვენი სამაგალითო გზის მოსპობის მსურველი ორი ჯადოქარია.“** (სურა ტაჰა, აიათი 63)

მუსამ ასე უთხრა:

**„უთხრა: არა, თქვენ ისროლეთო! როცა მათი თოკები და მათი კვერთხები, თავიანთი ჯადოქრობიდან გამომდინარე, მოეჩვენა მას, როგორც მუცელზე ჩქარა მოსიარულე.“** (სურა ტაჰა, აიათი 64)

ყველაფრის მიუხედავად, ჯადოქრები შუამავალ მუსას მიმართ პატივისცემასა და დელიკატურობას იჩენდნენ:

**„მაშინ მუსამ თავისთავში შიში იგრძნო!“** (სურა ტაჰა, აიათი 65)

**„**(მუსამ) **ვუთხარით ჩვენ: ნუ გეშინია! უეჭველად, შენ ხარ გამარჯვებული!!“** (სურა ტაჰა, აიათი 66)

**„მათ ისროლეს თავიანთი თოკები და კვერთხები. თქვეს: ფარაონის ძლიერებით, უეჭველად, ჩვენ გავიმარჯვებთ!“** (სურა შუღერა, აიათი 44)

**„**(მუსას) **ვუთხარით ჩვენ: ნუ გეშინია! უეჭველად, შენ ხარ გამარჯვებული!“** (სურა ტაჰა, აიათი 66)

**„და ისროლე, რაც მარჯვენაში გიჭირავს და ის გადაყლაპავს იმას, რაც მათ ჰქმნეს. მათი ნამოქმედარი მხოლოდ ჯადოქრის მზაკვრობაა. და ვერ იქნება ჯადოქარი წარმატებული, საიდანაც არ უნდა მოვიდეს.** (სურა ტაჰა, აიათი 67)

**„მაშინ ჯადოქრები მიწაზე გაერთხნენ სეჯდეთი, თქვეს: ჩვენ ვიწამეთ ჰარუნისა და მუსას ღმერთიო!“** (სურა თაჰა, აიათი 68)

**„თქვა: ნუთუ ირწმუნეთ მისი მანამ, ვიდრე მე ნებას მოგცემდი თქვენ? უეჭველად, იგი თქვენი უფროსია, რომელმაც შეგასწავლათ თქვენ ჯადოქრობა. მაშ, უთუოდ, მოგკვეთ ხელ–ფეხს სხვადასხვა**

**მხრით და პალმის ხეზე გაგაკრავ. და ნამდვილად გაიგებთ ვისი სასჯელია უფრო მკაცრი და ხანგრძლივი!“** (სურა ტაჰა, აიათი 69)

ამის შემდეგ მუსამ თავი დაიმშვიდა. მღელვარება დაიოკა და:

**„მაგრამ როცა ისროლეს, უთხრა მუსამ: რაც თქვენ გააკეთეთ, ჯადოქრობაა. უეჭველად, ალლაჰი მალე ამაოს ჰქმნის მას. უეჭველად, ალლაჰი არ ახეირებს ამრევთა საქმეს.“** (სურა იუნუსი, აიათი 81)

როგორც აიათიდან ჩანს, ჯადოქრობა მხოლოდ და მხოლოდ მოტყუება, თვალთმაქცობა, თვალის ახვევა და ინტრიგნობაა.

**„შემდეგ მუსამ კვერთხი გადააგდო. ნახეს, რომ მათ გამოგონებულს ყლაპავს!“** (სურა შუღერა, აიათი 45)

## ჯადოქრების მიერ სეჯდეს შესრულება

ჯადოქრებმა ფარაონისა და ეგვიპტელი ხალხის წინ რამდენიმე თოკი და ჯოხი დაყარეს. მათაც გველებივით გრაგნა და მოძრაობა დაიწყეს. ღმერთის ბრძანებით, მუსამ როგორც კი გადააგდო კვერთხი, ის უზარმაზარ გველეშაპად იქცა და ჯადოქრების ყველა იარაღი გადაყლაპა. ჯადოქრები მიხვდნენ, რომ ეს ადამიანური მოხერხება კი არა, ღვთიური სასწაული იყო. რადგან ჯადოქრობა რომ ყოფილიყო, გადაყრილი თოკები და ჯოხები ადგილზე დარჩებოდა, მხოლოდ ჯადო მოეხსნებოდა. თუმცა იმასთან ერთად, რომ ჯადო მოიშალა, თოკები და ჯოხებიც გაქრა.

**„ასე გაცხადდა ჭეშმარიტება, და იქნა ამაოდ, რასაც ისინი სჩადიოდნენ.“** *(სურა ელრაფი, აიათი 118)*

„(აი ამ სასწაულის შემხედვარე) **მაშინ ჯადოქრები სეჯდეზე განერთხენ. თქვეს: ჩვენ ვირწმუნეთ სამყაროთა ღმერთის, მუსას და ჰარუნის ღმერთი!“** (სურა შუღერა, აიათები 46–48)

**„უთხრა: ნუთუ იწამეთ მისი მანამდე, სანამ ამის უფლებას მოგცემდით? უეჭველად, იგი თქვენი მეთავეა, რომელმაც ჯადოქრობა გასწავლათ! მაშ, მალე შეიტყობთ! უთუოდ, ხელ–ფეხს გარდიგარდმო მოგაჭრი და ძელზე გაგაკრავ თქვენ!“** (სურა შუღერა, აიათი 49)

საერთო ინტერესებზე დაყრდნობილი ერთობა არსებობს მანამ, სანამ ინტერესები საერთოა. ჯადოქრებს რომ არ ერწმუნათ, ფარაონის მხარდაჭერა რომ გაეგრძელებინათ, ფარაონისთვის მისაღები პიროვნებები იქნებოდნენ, სიკეთეში იცხოვრებდნენ. მაგრამ რწმენამ გულის კარები გაუღო და ჭეშმარიტება შეამეცნებინა მათ წარმავალს მარადიული სიკეთე ამჯობინეს.

„(ჯადოქრებმა) **უეჭველად, ვინც წარსდგება თავისი ღმერთის წინაშე ცოდვილი, მისთვისაა ჯოჯოხეთი, რომელშიც არც მოკვდება და არც იცოცხლებს!“** (სურა ტაჰა, აიათი 72)

**„მიუგეს: არ ვდარდობთ! უეჭველად, ჩვენს ღმერთთან მივიქცევით!** (სურა შუღერა, აიათი 50)

რადგან ჯვარედინად გადაჭრილი ხელები და ფეხები ამქვეყნიური სატანჯველია, სხეული საბოლოოდ მიწას მისაბარებელი მსხვერპლია. სხეული წარმავალია, სული კი — უკვდავი. უკვდავის წარმავალზე გაცვლა არ შეიძლება. ამის გამოა, რომ როგორც აიათშია ნაბრძანები, ჯადოქრებმა აშკარა სასწაული რომ დაინახეს, ისე მოიქცნენ, ფარაონი ვერც კი წარმოიდგენდა. მათ თქვეს:

„შენი უსამართლობა ჩვენ ზიანს ვერ მოგვაყენებს! შენი ზიანი მხოლოდ ამქვეყნიურია, საიქიო ბედნიერება კი — მარადიულია!“

**„და ვინც წარსდგება მის წინაშე მორწმუნე, და ვისაც უქმნია სიკეთენი, აი, მათთვისაა უმაღლესი ხარისხები!“** (სურა ტაჰა, აიათი 73)

**„და ვინც წარსდგება მის წინაშე მორწმუნე, და ვისაც უქმნია სიკეთენი, აი, მათთვისაა უმაღლესი ხარისხები!“** (სურა შუღერა, აიათი 51)

და უდიდეს ღმერთს ასე შეევედრნენ:

**„და ჩვენდამი შენი გაწყრომა სხვა მეტი არაფერია თუ არა, რომ ვიწამეთ აიათები ჩვენი ღმერთისა, როცა გვებოძა ჩვენ. ღმერთო ჩვენო! მოგვმადლე ჩვენდა მოთმინება და მუსლიმებად მიგვიბარე ჩვენ!“** (სურა ელრაფი, აიათი 126)

ერთი სიტყვით, დილით ურწმუნო პიროვნებებად შეჯიბრებაში მონაწილე ჯადოქრები, ცოტა ხნის შემდეგ ჯვარედინად ხელ-ფეხ- გადაჭრილნი შეჰიდებად დაეცნენ.

მევლანა ჯალალ ედდინ რუმი თავის მესნევში აღნიშნავს, რომ ჯადოქრებს ერგოთ პატივი ამ დიდებული შუამავლის, უდიდესი ღმერთის ახლო მონა-მსახურის პატივისცემით მონოთეიზმი ერწმუნათ, მაგრამ დაუშვეს შეცდომა, როცა ამ დიდ შუამავალს გაეჯიბრნენ და ამიტომაც ისინი დაისაჯნენ.

მართლაც, ჯადოქრების მიერ მუსას მიმართ გამოჩენილმა მორჩილებამ ისინი რწმენას აზიარა. რადგან შესაბამისის სიყვარული, დამსახურებულად მტრობა, ადამიანის ცხოვრების ამამაღლებელი მნიშვნელოვანი მიზეზია.

მევლანა ამ შემთხვევას სიღრმისეულად ასე აანალიზებს:

„წყეულმა და უსამართლო ფარაონმა ჯადოქრებს დაემუქრა: ხელ–ფეხს ჯვარედინად მოგჭრით, არ გაპატიებთ და ჩამოგახრჩობთო, იმიტომ, რომ მათ ირწმუნეს.

ფარაონი თვლიდა, რომ ჯადოქრებს შეეშინდებოდათ და მის წინაშე ქედს მოიხრიდნენ, მაგრამ ფარაონმა არ იცოდა, რომ ჯადოქრები შიშისაგან გათავისუფლდნენ, ღვთის საიდუმლო და ჭეშმარიტება შეიმეცნეს.

ბედისწერის ჩარხს ასჯერ რომ დაეტრიალებინა და ფქვილად ექცია, ისინი აჩვენებდნენ გამჭრიახობას, რომელიც მათ ჩრდილს არასდროს მოსცილდებოდა. (ე. ი. ისინი მიხვდნენ, რომ სული ორიგინალია, სხეული კი — მისი ჩრდილი. მათ ეს ჩრდილი მსხვერპლად გაიღეს და მიაღწიეს „ღმერთის შემეცნების" საფეხურს).

ადამიანო, ეს ქვეყანა ძილი და სიზმარია. ფრთხილად იყავი, შენ აქაურმა მხიარულებამ და პომპეზურობამ არ მოგატყუოს! თუკი სიზმარში ხელს გაიჭრი ან სხეულს დაკარგავ, ნუ შეგეშინდება! ვინაიდან, „ეს ქვეყანა მხოლოდ ერთი სიზმარია!“

## მაშითა ხათუნი

ის ფარაონის ცოლის მოსამსახურე იყო. ერთ დღეს როცა ფარაონის ქალიშვილისთვის თმების დასავარცხნად ხელში სავარცხელი აიღო ბესმელლე წარმოთქვა. ქალიშვილმა ეს გაიგონა, გაიქცა და მაშინვე მამას უთხრა.

ფარაონმა მაშითა ხათუნი მაშინვე დაიბარა და პასუხი მოსთხოვა. რწმენით გაჯერებულმა მაშითა ხათუნმა ფარაონს უთხრა:

„შენც ჩვენს მსგავსად წარმავალი ხარ! როგორ შეიძლება ღმერთი იყო?“

ფარაონი ამან ძალიან გააბრაზა და უთხრა:

„ე. ი. შენც მუსასი ირწმუნე, მას დაემორჩილე არა?“

ამის შემდეგ მაშითა ხათუნის წამება დაიწყეს, მაგრამ მონოთეიზმზე უარი რომ ვერ ათქმევინეს, მისი ხუთი წლის ქალიშვილი მოიყვანეს და დაემუქრნენ:

„თუ ფარაონის ღმერთობას არ აღიარებ, შენს ქალიშვილს ყელს გამოვჭრითო!“ მაშითა ხათუნმა რწმენაზე უარი კვლავ არ თქვა.

მისი ქალიშვილი მოკლეს და სისხლი მას სახეზე წაუსვეს. ის კვლავ ამბობდა:

„ალლაჰი ერთია! ალლაჰი ერთია! მუსა მისი შუამავალია!“

ფარაონი და მისი დამხმარეები ამან ძალიან გაანერვიულა. ამჯერად მისი სამი თვის ბავშვი მოიყვანეს. შიმშილისგან ატირებული ბავშვი დედას გაუწოდეს. ბავშვმა დედის მკერდი მოძებნა, რათა ძუძუ მოეწოვა. მაშინვე უკან გამოსწიეს და უთხრეს:

„თუ ჩვენთან დავას არ შეწყვეტ, ამ ბავშვს თონეში გადავაგდებთ.“

მაშითამ ეს ტკივილიც მოითმინა, რწმენაზე უარი არ თქვა. საბოლოოდ, სამი თვის ბავშვი თონეში ჩააგდეს. თქმულების მიხედვით, ბავშვმა ცეცხლში ენა ამოიდგა და ასე თქვა:

„დედა! ფრთხილად, მოითმინე, რწმენაზე უარი არ თქვა! ვხედავ, რომ შენსა და სამოთხეს შორის ერთი ნაბიჯიღა დარჩა!“

უმრავლესმა, ვინც ეს სიტყვები გაიგონა, მუსასი ირწმუნა.

მაშითა ხათუნი შეჰიდად აქციეს. ისიც მის შვილებთან სამოთხეში წავიდა.

ერთ ჰადისში მაშითა ხათუნთან დაკავშირებით ასეა ნათქვამი:

უბეი იბნ ქაბის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალმა, ცად ამაღლების ღამეს ძალიან სასიამოვნო სურნელი შეიგრძნო და იკითხა:

„ჯებრაილ, ეს სასიამოვნო სურნელი რა არის?“

ჯებრაილმა ბრძანა:

„ეს მაშითა ხათუნის, მისი ორი შვილისა და ქმრის საფლავების სურნელია.“ (იბნ მაჯე, ფითენ, 23)

## წმინდა ასიეს შეჰიდობა

ფარაონმა მაშითა ხათუნი რომ აწამა, ამან ასიე ძალიან გააბრაზა, ისე რომ ფარაონს შეურაცხყოფა მიაყენა. ფარაონი მიხვდა, რომ მისმა ცოლმაც ირწმუნა მუსასი. ასიემაც აღიარა:

„დიახ, მეც ვირწმუნე მუსას ღმერთის!“

თქმულების მიხედვით ფრაონმა ასიე ზურგზე დააწვინა, ხელებსა და ფეხებზე ოთხი ბოძი მოაბა. ზემოდან წისქვილის ქვა დაადებინა და მრავალგვარი ტანჯვა-წამებით შეჰიდად აქცია.

ერთხელ მუსამ იმ უბანში გაიარა, სადაც ხალხს აწამებდნენ. ასიე დაინახა. წმინდა ასიემ ტანჯვის გამოსახატავად მუსას ანიშნა. მუსამაც მისთვის ღმერთს შეევედრა, რის შემდეგ ასიეს არავითარი ტანჯვა აღარ უგრძნია. ის ყურანშია შექებული:

**„მოუყვანა ალლაჰმა მაგალითად იმათ, რომელთაც ირწმუნეს, ცოლი ფარაონისა. აკი, შეევედრა: ღმერთო ჩემო, აღმიშენე შენ წიაღ ერთი სახლი სამოთხეში და მიხსენი ფარაონისგან და მისი საქმისგან და დამიფარე უსამართლო ხალხისგან! (სურა თაჰრიმი** აიათი 11)

თქმულების მიხედვით, ეს ვედრება ასიემ წამებისას წარმოსთქვა. ამ დროს მას ზეშთაეგონა:

„თავი ასწიე!"

მანაც თავი ასწია და ცას ახედა, თვალებიდან ფარდა გადაეწია და ეჩვენა სამოთხეში მისთვის მარგალიტისგან აშენებული კოშკი. ის ამ კოშკს ღიმილით უცქეროდა და არავითარ ტკივილს აღარ გრძნობდა.

## კოშკი

მუსა მონოთეიზმს ქადაგებდა და მორწმუნეთა რიცხვი დღითიდღე იზრდებოდა, ეს კი ფარაონის ბოღმასა და უსამართლობას უფრო ზრდიდა. ფარონმა ძალიან დიდი ხარჯები გაიღო და საუცხოო კოშკი ააშენებინა. ეს კოშკი შვიდ წელს შენდებოდა. მასზე ცხენით ასვლაც შეიძლებოდა.

ფარაონი ამ კოშკზე უნდა ასულიყო და თითქოს მუსას ღმერთს უნდა შეხვედროდა. იმის გამო, რომ მან მონოთეისტური რწმენა არ იცოდა, ღმერთს ადამიანის სამყაროსთვის დამახასიათებელი ფორმით წარმოიდგენდა. მისი აზრით, ალლაჰს ადამიანის მახასიათებლები გააჩნდა. ეს ზუსტად ჰგავს ძველი ბერძნების წარმოსახულ მრავალღმერთიანობას, სადაც იყო: ადგილის ღმერთი, ცის ღმერთი, სიყვარულის ღმერთი და სხვა მრავალი.

ფარაონი ამ კოშკიდან ცისკენ გაიხედავდა და ღმერთს რომ ვერ ხედავდა, ხალხში გაავრცელებდა ხმას: „ჩვენ დიდი ძალა, ტექნიკური შესაძლებლობები მოგვეპოვება, მაგრამ ცასთან მისასვლელი გზა ვერ ვიპოვეთ. მუსა იქ როგორ მივიდა და ამბავი როგორ მოიტანა!" ამგვარ ინტრიგებს ხლართავდა იგი. აიათში ნაბრძანებია:

**„რაოდენ შორსაა ის, რაც აღგეთქვათ! იგი მხოლოდ ამქვეყნიური ცხოვრებით შემოიფარგლება: (ზოგნი) ვკვდებით და (ზოგნი)**



ფარაონის ციხე სიმაგრე

**ვცოცხლობთ და ჩვენ არ ვიქნებით აღდგომილნი.** (სურა მუმინუნი, აიათები 36, 37)

თქმულების მიხედვით, უდიდესმა ღმერთმა ჯებრაილს უბრძანა. მანაც ფრთა კოშკს შემოჰკრა და კოშკი სამ ნაწილად აქცია. აგურისა და კრამიტის გამომწველებთან ერთად, ათასობით ჯარისკაცი დაიღუპა.

ფარაონმა წარმატებას ამ საქმეშიც რომ ვერ მიაღწია, მისი მრისხანება უფრო გაიზარდა. კოპტების მიერ ებრაელების ჩაგვრამაც უკიდურეს ზღვარს მიაღწია.

**„და უთხრეს ფარაონის ხალხიდან წინაკაცებმა: ნუთუ დაანებებ მუსას და მის ხალხს, რომ ბოროტება ჰქმნან დედამიწაზე და მიგატოვონ შენ და შენი ღმერთები? მიუგო: ჩვენ მოვუკლავთ მათ ძეებს და ასულებს ცოცხლებს დავუტოვებთ. და ჩვენ, უეჭველად, მძლეველნი ვართ მათი."** (სურა ეღრაფი, აიათი 127)

ებრაელებმა ამ მდგომარეობაზე მუსასთან იჩივლეს. მან მოთმინება ურჩია:

**„უთხრა მუსამ თავის ხალხს: შეწევნა შესთხოვეთ ალლაჰს და მოითმინეთ. უეჭველად, ალლაჰს ეკუთვნის დედამიწა. და**

**სამემკვიდრეოდ უბოძებს, ინებებს ვისაც თავის მსახურთაგან. და ბოლო ღვთისმოშიშებისთვისაა!“** (სურა ელრაფი, აიათი 128)

მაგრამ მუსას ტომი ნელ-ნელა გაამაყდა. ისინი მოუთმენლობას იჩენდნენ. თავიანთ შუამავალს ტვირთს უმძიმებდნენ.

**„მიუგეს: ჩვენ დავიჩაგრეთ ადრეც, სანამ შენ ჩვენთან მოხვიდოდი და შენი მოსვლის მერეც. უთხრა: დაე, თქვენმა უფალმა მოაშთოს თქვენი მტერი და გქმნათ მემკვიდრედ ამ ქვეყანაზე, და მერე შეხედოს, როგორ მოიქცევით თქვენ!“** (სურა ელრაფი, აიათი 129)

ამგვარად, ალლაჰმა მიუთითა, რომ ისინი მომავალი მორწმუნეები იყვნენ.

კოპტები უსამართლობას აგრძელებდნენ. შუამავალი მუსა ღმერთს ამ უსამართლობის დასრულებას შეევედრა. მაგრამ უბედურებები ერთმანეთის მიყოლებით მოხდა, კოპტებს ახალ-ახალი უბედურებები ატყდებოდათ თავს.

**„უეჭველად, ჩვენ დავატეხეთ თავს მოუსავლიანობა ფარაონის სახლეულს წლების მანძილზე, ეგებ გონს მოგებოდნენ ეგენი!“** (სურა ელრაფი, აიათი 130)

**„მაგრამ მათ, როცა სიკეთე ეწიათ, თქვეს: ეს დავიმსახურეთ ჩვენ! და თუკი ავი დაატყდათ, მუსას და ვინც მასთან იყო იმას მიაწერდნენ. არადა მათი უბედურება ალლაჰისგანაა, მაგრამ უმეტესობა მათგან ამას ვერ ხვდება.“** (სურა ელრაფი, აიათი 131)

## სხვადასხვა სასწაულები

„(მათ მუსას) **და უთხრეს: რამდენი სასწაულიც არ უნდა მოგვიტანო ჩვენ, რათა მოგვაჯადოვო ამით, მაინც არ დაგიჯერებთ შენ..** (სურა ელრაფი, აიათი 132)

**„მაშინ ჩვენ მოვუვლინეთ ლეშტერი და კალიები, მკბენარი მწერები და ბაყაყები და სისხლი ცხად სასწაულებად. ამ ყველაფრის მიუხედავად, გამედიდურდნენ და ცოდვილ ხალხად იქცნენ ეგენი.“** (სურა ელრაფი, აიათი 133)

კოპტებს თავს უბედურებები რომ დაატყდათ, შუამავალ მუსას „დიდი სწავლული“ უწოდეს. უბედურებამ გადაიარა თუ არა, ისევ ამბოხი გააგრძელეს, თქვეს: „ესენი მაინც გადაივლიდაო“.

უბედურებებმა უკვე უკიდურეს ზღვარს მიაღწია. როგორც აიათებშია მოცემული, კოპტების უსამართლობამ უკიდურეს ზღვარს რომ მიაღწია, მათ ათასგვარი უბედურება დაატყდათ თავს.

## 1. წყალდიდობა

უდიდესმა ალლაჰმა ძლიერი წვიმები მოუვლინა. ყოველი მხარე წყალმა მოიცვა ისე, რომ კოპტების სახლები წყლით დაიფარა. ყელამდე წყალში ჩაიძირნენ, მაცხოვრებლები დაიხრჩვნენ, სადაც იყო განადგურდებოდნენ, ხოლო ებრაელებს არაფერი მოსდიოდათ.

კოპტები მაშინვე მუსასთან გაიქცნენ:

„მუსა! შენ ღმერთს შეევედრე ამ უბედურებას თუ აგვაშორებს, შენსას ვირწმუნებთ და სურვილების შესასრულებლად შენ და შენს ტომს ნებას დავრთავთ.“

მუსამ ღმერთს შეევედრა და წყლებმა დაიწია. ამის შემდეგ სიუხვე დაიწყო. კოპტები კვლავ აჯანყდნენ და თქვეს:

„ეს წყალი ჩვენთვის სატანჯველი კი არა, სიკეთე ყოფილა! ეს მაინც გაივლიდა! ესენი მუსას ვედრების გამო არ მომხდარა.“

## 2. კალია

ამის შემდგომ უდიდესმა ალლაჰმა, მათ კალიები შეუსია. კალიებმა მთელი ნათესები და მცენარეები შეჭამეს. რაც არსებობდა, გაანადგურეს. მხოლოდ ებრაელების ნათესებს არავითარ ზიანს არ აყენებდნენ. კოპტები კვლავ შუამავალ მუსასთან მივიდნენ.



„სწავლულო, ჩვენ შენს მოტანილს დავეთანხმებით და შენსას ვირწმუნებთ.“

მუსა ღმერთს შეევედრა და სატანჯველიც გაქრა.

კოპტებმა სული რომ მოითქვეს, სიტყვა კვლავ არ შეასრულეს და ამბოხი გააგრძელეს.

### 3. ტილი და რწყილი

ამის შემდეგ უდიდესმა ღმერთმა მათ ტილები და რწყილები დაასია. როცა საჭმელს ჭამდნენ, ჭურჭლები ტილებითა და რწყილებით ივსებოდა. ეს მათთვის დიდი უბედურება იყო. კვლავ მუსასთან გაიქცნენ. შუამავალი მუსაც ღმერთს შეევედრა. ამგვარად, ამ უბედურებისგანაც იხსნეს თავი, მაგრამ კვლავ ამბოხს დაუბრუნდნენ.

### 4. ბაყაყები

სანამ ეს უბედურება არ მოევლინათ, მუსა მდინარე ნილოსთან წავიდა. კვერთხით მდინარეს შეეხო თუ არა, ყველა ბაყაყი, რომელიც მდინარეში იყო, ეგვიპტეს შეესია. ყველგან ბაყაყები იყო, საჭმლის ჭურჭელშიც კი. კოპტები კვლავ მუსასთან მივიდნენ.

მუსას ვედრებით ამ უბედურებისგანაც, რომ იხსნეს თავი, კვლავ ძველ მდგომარეობას დაუბრუნდნენ.

### 5. სისხლი

კოპტები რომ არაფრით დაჭკვიანდნენ, უდიდესმა ალლაჰმა მდინარე ნილოსი სისხლს დაამსგავსა. მათ დასალევი წყალი ვეღარ იპოვეს. მდინარე ნილოსი მაშინ, როცა მას ებრაელები სვამდნენ და იყენებდნენ, გამჭვირვალებას ინარჩუნებდა, როგორც კი კოპტები მიუახლოვდებოდნენ, სისხლს ემსგავსებოდა. კვლავ მუსასთან მივიდნენ და შეეხვეწნენ. ეს უბედურებაც მოიშორეს. მაგრამ მატყუარა და უმადური კოპტები კვლავ ძველ ამბოხს მიუბრუნდნენ.

მევლანა ჯალალ ედდინ რუმი მდინარე ნილოსის სისხლზე დამსგავსებას თავის მესნევში ასე გამოხატავს:

„ერთი კოპტი, წყურვილისგან გახურებული, ებრაელის სახლთან მივიდა:

მე შენი მეგობარი და ნათესავი ვარ. დღეს შენთან სათხოვარი მაქვს. შენთვის მდინარე ნილოსიდან ერთი თასი წყალი გაავსე, ძველმა მეგობარმა შენი ხელიდან წყალი დალიოს!

შენთვის თუ გაავსებ, შიგ სისხლი არ შეერევა, ჯადოსგან თავისუფალი და სუფთა იქნებაო. დიდხანს ეხვეწებოდა. ებრაელმაც, კოპტს რომ სასწაული შეემეცნებინა, ნილოსიდან ერთი თასი წყალი მოიტანა. პირთან მიიტანა და ნახევარი დალია. შემდეგ თასი კოპტს გაუწოდა და უთხრა:

„მიდი დალიე!“

კოპტმა თასი სიხარულით მიიტანა პირთან, მაგრამ წყალი წითელ სისხლად იქცა. ებრაელმა წყალი თავისთან მიიტანა და ის ისევ გამჭვირვალე გახდა. კოპტი ამან გააბრაზა. სანამ გაბრაზება გადაუვლიდა, ჩამოჯდა. შემდეგ ებრაელს ჰკითხა:

„ძმაო! ეს პრობლემა როგორ გადაიჭრება? ამის საიდუმლო რა არის?“

ებრაელმა უპასუხა:

„ნილოსის ამ ტკბილი და გამჭვირვალე წყლის დალევა მხოლოდ მუსას რწმენის მიმდევარს შეუძლია. შენ ფარაონის გზას თუ ჩამოშორდები და მის გზას გაჰყვები, მხოლოდ იმ დროს შეძლებ წყლის გამჭვირვალობასა და სიტკბოს ეზიარო!

ებრაელმა რჩევა ასე გააგრძელა:

„მთვარესთან თანხმობაში იყავი, რომ მისი შუქი დაინახო! (აქ მთვარეში — მუსა, მთვარის შუქში კი — ღმერთი იგულისხმება).

ალლაჰის ხალასი მონა-მსახურების სიძულვილი შენ გაბრმავებს, გაყრუებს და მათსა და შენს შორის ფარდას აფარებს!

სისულელისა და ურწმუნოების მინდორში ბრმა ჭეშმარიტებისთვის თვალდახუჭული დადიხარ!

მათსავით ურწმუნოებისთვის ღმერთს მიტევება სთხოვე და ჭეშმარიტებას იპოვი! იმ დროს შემეცნებულთა ბედისგან შენც შენს წილს მიიღებ!

ალლაჰმა ნილოსის წყალი ურწმუნოებისთვის თუ აკრძალა, შენ ეშმაკობით, ე. ი. ჩემი საშუალებით მის დალევას როგორ შეძლებ?

„კოპტო! ღვთის ბრძანების უარყოფა და ურწმუნოებისთვის გამჭვირვალე წყლად ყოფნა ნილოსს ხელეწიფება?“



ყველა ამ ფაქტის წინაშე ფარაონი უძლური იყო. ის ამბობდა:

**„თქვა: ღმერთო ჩემო! შემეწიე მე, ცრუდ შერაცხვის წინაშე!** (სურა მუმინუნი, აიათი 26)

ფარაონის ამგვარი საუბარი იმის მანიშნებელია, რომ მუსას მოკვლაში მას გარშემომყოფები ხელს უშლიდნენ. რადგან გარშემომყოფები ფარაონს ეუბნებოდნენ:

„ეს არ არის ის, ვინც შეგაშინებს. შენ ღმერთი ხარ! თუკი მას მოკლავ, ხალხს ეჭვი გაუჩნდებათ. ყველა იფიქრებს, რომ მუსას სასწაულების წინაშე უძლური იყავი."

ამასთან ერთად, ფარაონის სიტყვები აჩვენებს, რაოდენ ეშინოდა მას შუამავალ მუსასი. ფარაონს შინაგანად მუსას შუამავლობის სწამდა. მაგრამ მას სიამაყე, თავმოყვარეობა და სიჯიუტე რწმენის საშუალებას არ აძლევდა. ფარაონის ამ ქედმაღლობის საწინააღმდეგოდ მუსამ თქვა:

**„და თქვა მუსამ: უეჭველად, მე მივეკედლე ჩემს ღმერთს და თქვენს ღმერთს ყოველ მედიდურთაგან, რომელსაც არ სწამს ანგარიშსწორების დღე."**(სურა მუმინი, აიათი 27)

ამ მიზეზით, ყურანის კომენტატორების ნაწილი, ამდენი სასწაულის შემდეგ, ფარაონის ურწმუნოებისა და ამბოხის ახსნას მუსას ვედრებაში მოხსენიებულ სიტყვებში პოულობენ. რადგან „საიქიოს არსებობის დაუჯერებლობა" და „სიამაყე" ის ორი მნიშვნელოვანი ელემენტია, რაც ადამიანს რწმენის საშუალებას არ აძლევს.

ვინაიდან, ამაყ ადამიანს სურს ყველა მასზე დაბლა ნახოს. ამის გამო სიამაყე ჰადისებში ყველაზე დიდ ცოდვადაა მოხსენიებული:

**„ადამიანს ცოდვად ისიც ეყოფა, თავის მუსლიმან ძმას ზემოდან რომ დახედოს!"** (მუსლიმი, ბირრი, 32, აბუ დავუდი, ედები, 35, თირმიზი, ბირრი, 18)

**„ადამიანი, რომელსაც გულში მდოგვის მარცვლისოდენა რწმენა აქვს, ჯოჯოხეთში არ შევა. ხოლო ადამიანი, რომელსაც გულში მდოგვის მარცვლისოდენა სიამაყე აქვს, სამოთხეში ვერ შევა."** (მუსლიმი, იმანი, 147)

რა ლამაზია ლოყმანის მიერ შვილისთვის, სიამაყესა და თავმოწონებასთან დაკავშირებით, მიცემული რჩევები. მან შვილს უთხრა:

**„არ იბრუნო პირი ადამიანებისგან ქედმაღლობის გამო და არ იარო ქვეყანაზე მედიდიურად. უეჭველად, ალლაჰს არ უყვარს თავმომწონე, ამაყები!"** (სურა ლოყმანი, აიათი 18)

სურა „ისრას" 37-ე აიათში ნაბრძანებია:

وَلاَ تَمْشِ فِي الأَرْضِ مَرَحًا إِنَّكَ لَن تَخْرِقَ الأَرْضَ وَلَن تَبْلُغَ الْجِبَالَ طُولاً

**„და არ იარო ქვეყანაზე ამაყად, უეჭველად, შენ ვერ გახვრეტ დედამიწას და ვერ აწვდები მთებს სიმაღლით!"**

უდიდესი ალლაჰი სიამაყისა და თავმოწონების ჭაობში ჩაფლული ფარაონისა და მისი ამხანაგების დასჯის შესახებ ასე აცხადებს:

**„და ერთი სასწაულიც არ გვიჩვენებია მათთვის, რომ იგი უფრო დიდი არ ყოფილიყო წინათ არსებულზე. და შევიპყარით ისინი სასჯელით, ეგების უკუმოიქცნენ!“** (სურა ზუჰრუფი, აიათი 48)

უბედურებებით გაწვრთნილი ეს ერი, დარდისა და უბედურების დროს — ბატკანს, სხვა დროს კი — მგელს ემსგავსებოდა. მათ ამ მერყევ ქცევას და სიტყვის გატეხვას უდიდესი ალლაჰი ასე ხსნის:

**„და როცა დაატყდათ მათ სასჯელი, უთხრეს: ჰეი, მუსა! შესთხოვე ჩვენთვის შენს ღმერთს, რაც აღგითქვა შენ. და სასჯელს თუ მოგვაშორებ, უთუოდ, ჩვენ გიწამებთ შენ და უსათუოდ ისრაილის შვილთ წარმოვგზავნით შენთან ერთად.“** (სურა ეღრაფი, აიათი 134)

„(წმინდა მუსასადმი მიმართვაში) **და უთხრეს: ჰეი, ჯადოქარო! შესთხოვე შენს ღმერთს ჩვენთვის, შენდამი აღთქმის თანახმად. მაშინ ჩვენ, უთუოდ, ჭეშმარიტ გზას დავადგებით!“** (სურა ზუჰრუფი, აიათი 49)

**„მაგრამ როცა მოვაცილებთ სასჯელს, მაშინვე არღვევენ.“** (სურა ზუჰრუფი, აიათი 50)

## ფარაონის უბადრუკი პროპაგანდა

შუამავალ მუსას სასწაულების წინააღმდეგ უძლურმა და ხალხის მიერ მონოთეისტური რწმენის აღიარებით შეშინებულმა ფარაონმა ნილოსის სანაპიროზე, კარავი გაშალა, ორი წლის განმავლობაში იქ მისულებს ეუბნებოდა:

„მუსას არ დაუჯეროთ! თქვენს მიერ თაყვანცემულ კერპებთან ერთად მეც თქვენი ღმერთი ვარ!“

**„და შესძახა ფარაონმა თავის ხალხს: ჰეი, ხალხო ჩემო! განა მე არ მეკუთვნის სამფლობელო ეგვიპტის და ეს მდინარეები, რომელიც მიედინება ჩემს ფერხთით? ნუთუ არღა გულისხმაჰყობთ?“** (სურა ზუჰრუფი, აიათი 51)

**„ნუთუ არ ვარ ამ მდაბიოზე უკეთესი, იგი გასაგებადაც ვერ მეტყველებს?“** (სურა ზუჰრუფი, აიათი 52)

ფარაონს თავისი სასულთნოს, ძალის, სიმდიდრისა და ფუფუნების ჩვენება უნდოდა; ამიტომაც ყურადღებას ამახვილებდა, რომ მუსა ენაბლუ, ღარიბი და სუსტი ადამიანი იყო.

„(სიმართლე რომ ითქვას) **მაშინ ხომ უნდა ჰკეთებოდა სამაჯურნი ოქროსი? ან ხომ უნდა მოსულიყვნენ მასთან ერთად ანგელოზნი?“** (სურა ზუჰრუფი, აიათი 53)

ამტკიცებდა, რომ ასეთი ადამიანი არ შეიძლება შუამავალი ყოფილიყო.

ამგვარად:

**„ამგვარად, გააბრიყვა თავისი ხალხი და ისინი დამორჩილდნენ მას. უეჭველად, გზააბნეულნი ხალხი იყვნენ ისინი.“** (სურა ზუჰრუფი, აიათი 54)

## ეგვიპტიდან გამოსვლა

ფარაონი და მისი მომხრეები, იმასთან ერთად, რომ მონოთეიზმს არაფრით აღიარებდნენ, მათ ხელთარსებულ ძალაუფლებას იყენებდნენ და მორწმუნეებს ჩაგრავდნენ. საბოლოოდ, მუსა იძულებული გახდა ისინი დაეწყევლა:

**„და უთხრა მუსამ: ღმერთო ჩვენო! ნუთუ იმისათვის უბოძე შენ ფარაონს და მის დიდებულებს ამქვეყნიურ ცხოვრებაში ბრწყინვალება და სიმდიდრე, რათა გადამცდარიყვნენ შენივე გზისაგან? ღმერთო ჩვენო! მოჰგავე მათი სიმდიდრე და გაუსასტიკე გულები, რათა ვერ შეძლონ ირწმუნონ, სანამ არ ნახავენ მწარე სასჯელს.“** (სურა იუნუსი, აიათი 88)

„(ალლაჰმაც მუსასა და ჰარუნს მიმართა): **თქვა: თქვენი ვედრება შეწყნარებულია. გააგრძელეთ ჭეშმარიტ გზაზე სიარული და არ გაჰყვეთ იმათ გზას, ვინც ცოდნას არ ფლობს!“** (სურა იუნუსი, აიათი 89)

ამის შემდეგ ყოველი კოპტის ოჯახს ახალ-ახალი უბედურებები ატყდებოდა თავს. გვალვა დაიწყო. კოპტებს შორის თავი იჩინა კანის დაავადებებმა. ფარაონი იძულებული გახდა და ებრაელთა ტომს ეგვიპტიდან წასვლის ნება დართო. მაგრამ, როგორც ყოველთვის, საფრთხემ რომ ჩაიარა, კოპტებმა სიტყვას გადავიდნენ.

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

**„და ჩვენ შთავაგონეთ მუსას: გაუდექი გზას ჩემს მსახურებთან ერთად ღამით, რამეთუ უკან დაგედევნებიან!“** (სურა შუღერა, აიათი 52)

**„ფარაონმა აცდუნა თავისი ხალხი და არ დაადგინა სწორ გზაზე.“** (სურა ტაჰა, აიათი 77)

ისე, როგორც ალლაჰმა უბრძანა, მუსა ებრაელებთან ერთად სუეცისკენ გზას ღამე გაუდგა. იმ დილით ფარაონის ოჯახის ყველა ქალიშვილი საშინელმა გადამდებმა ავადმყოფობამ შეიპყრო და მოკვდნენ. ისედაც გაბრაზებული ფარაონი, ამან უფრო გაამძაფრა და თქვა:

„ეს მუსამ გააკეთა!“

ფარაონი ქალიშვილების დაკრძალვით იყო დაკავებული, მუსამ კი ამით საკმაო დრო მოიგო. ფარაონი მდგომარეობას სანამ გაიგებდა, დაგვიანდა. ძლიერ აღელდა:

**„ფარაონმა დაგზავნა ქალაქებში შემკრებნი: უეჭველად, ეგენი მცირერიცხოვანი და უბადრუკი ჯგუფია. მაგრამ მათ განგვარისხეს, უეჭველად, ჩვენ ყველანი ფხიზელი ხალხი ვართ!“** (სურა შუღერა, აიათები 53–56)

ის ამგვარად ჯარისკაცებს გამბედაობას აძლევდა.

**„დაედევნენ მათ მზის ამოსვლისას.“** (სურა შუღერა, აიათი 60)

**„ხოლო როცა ორმა ჯგუფმა ერთმანეთი დაინახეს, მუსას მხლებლებმა თქვეს: უეჭველად, დაგვეწევიან!“** (სურა შუღერა, აიათი 61)

**„მიუგო: არამც და არამც! უეჭველად, შემეწევა ჩემი ღმერთი და დამადგენს ჭეშმარიტ გზაზე!“** (სურა შუღერა, აიათი 62)

მუსას წინ წითელი ზღვა, უკან კი ფარაონის არმია იყო.

## წითელი ზღვა — უსაფრთხოებისა და უბედურების ზღვა

უდიდესი ღმერთი ასე ბრძანებს:

**„მაშინ შთავაგონეთ მუსას: დაარტყი შენი ჯოხი ზღვას! უმალ გაიპო იგი და თითოეული ნაწილი უზარმაზარ მთასავით აღიმართა.“** (სურა შუღერა, აიათი 63)

მთების მსგავს წყლებს შორის გზაზე ებრაელებმა გასვლა დაიწყეს. თუმცა მათ შუამავალ მუსას უთხრეს:

„მუსა! ჩვენს შორის ფანჯრები გახსენი და ერთმანეთს შევხედოთ!“

მუსა ღმერთს შეევედრა. ზვირთებს შორის ფანჯრები გაჩნდა. რომ მიდიოდნენ, ერთმანეთსაც ხედავდნენ.

ფარაონი იყო ადამიანი, რომელიც ხედავდა იმას, რისი სურვილიც გააჩნდა. არმიას მიუბრუნდა და უთხრა:

„ზღვას შეხედეთ. ჩემდამი მოწიწების გამო, რომ ჩემზე წინ წასულ მონებს ვერ ვეწევი, როგორ გაიყო და გზებს დაემსგავსა! მათ ყველას მოვკლავ! შედით ზღვაში.“ ფარაონი ზღვის გაყოფას მუსას სასწაულს კი არა, საკუთარ სურვილს მიაწერდა.




მაგრამ ცოტა ხანს შეყოყმანდა. ამ დროს მათ წინ თეთრ ცხენზე ამხედრებული ჯებრაილი გამოჩნდა და უთხრა:

„მოდი, წავედით!“

მიქაილიც ფარაონის არმიას ზურგში მოექცა და წააქეზა:

„წადით, არ ჩამორჩეთ.“

ამგვარად, მთელი არმია დაიძრა. ამის შესახებ უდიდესი ალლაჰი ასე ბრძანებს:

**„ჩვენ მივუახლოვეთ მეორენიც (ფარაონის ამალა)!“** (სურა შუღერა, აიათი 64)

შუამავალ მუსასა და მის ტომს ფარაონი და მისი ჯარისკაცები ზღვაში უკან მიჰყვნენ. მაგრამ უკიდეგანო წყლებში ღვთიური ძალადობის გამოვლინებად მიმოიბნენ.

**„გადავარჩინეთ მუსა და ყველანი მასთან მყოფნი, მერე კი დავახრჩვეთ სხვა დანარჩენნი!“** (სურა შუღერა, აიათები 65, 66)

**„უკვე დავსაჯეთ და ზღვაში დავახრჩვეთ ისინი იმისთვის, რადგანაც ჩვენს აიათებს ცრუდ რაცხავდნენ და იყვნენ მისადმი უსულგულო!“** (სურა ელრაფი, აიათი 136)



**„ამგვარად, ისინი დავადგინეთ წინამორბედებად და იგავად შემდგომთათვის.“** (სურა ზუჰრუფი, აიათი 56)

**„უეჭველად, ამაში სასწაულია, მაგრამ უმრავლესობამ არ ირწმუნა!“** (სურა შუღერა, აიათი 67)

ალლაჰის წყალობით ყველა ებრაელი გადარჩა. ის დღე მუჰარრემის მეათე დღე იყო. ღმერთზე სამადლობელოდ იმარხეს. უდიდესი ალლაჰი მათდამი კეთილგანწყობას აიათში ასე გამოხატავს:

**„აკი, გიხსენით ფარაონის ხალხისგან, როდესაც გაწევდნენ თქვენ საშინელ სასჯელს, გიკლავდნენ ძეებს და ცოცხლად ტოვებდნენ თქვენს ქალებს. მასში იყო თქვენთვის უდიდესი გამოცდა თქვენი უფლისგან!“** (სურა ბაყარა, აიათი 49)

**„აკი, თქვენ გამო გავაპეთ ზღვა, და ასე გიხსენით თქვენ და ფარაონის ხალხი კი დავახრჩეთ. და თქვენ უცქერდით (ყოველივე ამას).“** (სურა ბაყარა, აიათი 50)

## მიუღებელი რწმენა: ფარაონის რწმენა

**„ჩვენ გადავიყვანეთ ისრაილის შვილნი ზღვაზე. მაგრამ დაედევნენ ისინი, ფარაონი და მისი ამალა, დასახჩაგრად და მტრულად. როცა ფარაონი იხრჩობოდა, თქვა: ვირწმუნე, უეჭველად, იგი. არ არის ღვთაება, გარდა მისი, რომელიც ირწმუნეს ისრაილის შვილთა. და მეც ერთ–ერთი მუსლიმთაგანი ვარ!“** (სურა იუნუსი, აიათი 90)

ფარაონს, რომელიც მაშინ, როცა წითელი ზღვის ტალღებში იხრჩობოდა, იძულებული გახდა და ისურვა რწმენის ჯაჭვს ჩაჭიდებოდა, უდიდესმა ალლაჰმა ასე უთხრა:

**„ნუთუ ახლა! აკი, წინათ ურჩობდი და იყავი ბუნტისთავი?!“** (სურა იუნუსი, აიათი 91)

**„**(ფარაონო!) **მაშ, დღეს ჩვენ შენ გადაგარჩენთ სხეულად, რათა იქმნა სასწაულად შენს შემდგომთათვის. უეჭველად, უმეტესი ხალხთაგან, ჩვენი სასწაულების შესახებ ცოდნას არ ფლობენ.“** (სურა იუნუსი. აიათი 92)

ყურანის კომენტატორი ზემაჰშერი ამ აიათს ასე განმარტავს:

„შენ ზღვის ნაპირზე ერთ კუთხეში გადაგაგდეთ. შენს შიშველ სხეულს გაუხრწნელად, ტანსაცმლის გარეშე შევინახავთ, რათა ის საუკუნეების შემდეგ მოსული ადამიანებისთვის გაკვეთილად იქცეს.“

ფარაონის გვამი, ახლო წარსულში ჩატარებული გამოკვლევების დროს, პირჩაღმა (სეჯდეს მდგომარეობაში) იქნა ნაპოვნი. ფარაონის უსულო გვამი, მიუხედავად იმისა, რომ საუკუნეების განმავლობაში ზღვაში დარჩა, ალლაჰის



**ეს არის ეგვიპტელების უსამართლო და ებრაელების მჩაგვრელი ფარაონის გვამი, რომელიც ინგლისში, ქალაქ ლონდონის ერთ-ერთ მუზეუმში — „ბრითიშში“ ხალხისთვის საჩვენებლადაა გამოფენილი.**

ძალის წყალობით, არ გაფუჭებულა. ეს არის სასწაული, რომელიც ქვეყნიერების აღსასრულამდე გაგრძელდება და რომლის შესახებაც უდიდესმა ღმერთმა ყურანში გვამცნო.

## წითელი ზღვის გავლის შემდეგ

მუსამ ებრაელები ქენანის მხარეში წაიყვანა. გზად შეხვდათ ტომი, რომელიც კერპებსა და ხარს სცემდნენ თაყვანს. ზოგიერთმა თქვა:

„მუსა, ჩვენც გაგვიკეთე ასეთი რამ და თაყვანს ვეცემით!“

შუამავალმა მუსამ მათ ასეთი რჩევა მისცა:

„ალლაჰმა თქვენ ჩაგვრისგან გიხსნათ. კოპტები თქვენს ვაჟიშვილებს კლავდნენ, ხოლო ქალიშვილებს მოსამსახურეებად იყენებდნენ. ამის მიუხედავად, თქვენ ალლაჰს აუჯანყდებით და მოზიარეს დაუწესებთ?“

უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

**„ხოლო გადავიყვანეთ ისრაილის შვილნი ზღვაზე და გადააწყდნენ ხალხს, რომელნიც თავიანთ კერპებს ეთაყვანებოდნენ. უთხრეს: ჰეი, მუსა! დაგვიდგინე ჩვენ ისეთი ღვთაება, როგორი ღვთაებებიც ჰყავთ**

**მათ. მიუგო: უეჭველად, თქვენ ხართ ხალხი, რომელნიც ვერ არჩევთ კარგსა და ცუდს.“** (სურა ელღრაფი, აიათი 138)

**„უეჭველად, გასანადგურებელია ის, რასაც ადგანან ეგენი და ფუჭია ის, რასაც აკეთებენ.“** (სურა ელღრაფი, აიათი 139)

**„უთხრა: განა ალლაჰის მაგივრად სხვა ღვთაება ვისურვო თქვენთვის, როცა მან აღმატებულ გყოთ თქვენ სამყაროთა ზედა?“** (სურა ელღრაფი, აიათი 140)

**„ოდეს გიხსენით თქვენ ფარაონისგან და მისი სახლეულისგან, საშინელ ტანჯვას რომ გაწევდნენ, ხოცავდნენ თქვენს ძეებს და ცოცხლად ტოვებდნენ ასულებს. ეს იყო უდიდესი გამოცდა თქვენი ღმერთისგან.“** (სურა ელღრაფი, აიათი 141)

მუსამ 12000 კაცისგან შემდგარი ორი არმია მოამზადა. ისინი ეგვიპტეში გაგზავნა. უკან ბავშვების, ავადმყოფების და მოხუცების გარდა აღარავინ დარჩა. ერთ არმიას — იუშა იბნ ნუნი, მეორეს კი — ქალიბ იბნ იუქნა მეთაურობდა. არმიები ბრძოლიდან გამარჯვებული დაბრუნდნენ. ახლა უკვე კოპტები სულ მთლად მიმოიფანტნენ. ეს მდგომარეობა აიათში ასეა აღწერილი:

**„ამგვარად, მათ მივატოვებიეთ ბაღები და წყაროსთავები, საგანძურები და დიდებული ადგილსამყოფელი.“** (სურა შუღერა, აიათები 57, 58)

**„და დავუმკვიდრეთ იმ ხალხს, რომელნიც ითვლებოდნენ უძლურად, ქვეყნის აღმოსავლეთი და დასავლეთი, დავლოცეთ რომელიც. და აღსრულდა უსათნოესი სიტყვები შენი ღმერთისა ისრაილის შვილებისადმი იმის გამო, რომ მოითმინეს მათ. და გავანადგურეთ ის, რასაც აკეთებდა ფარაონი და ხალხი მისი და აშენებდნენ რასაც.“** (სურა ელღრაფი, აიათი 137)

**„აი ასე! ჩვენ დავუმკვიდრეთ იგი ისრაილის ძეთ!“** (სურა შუღერა, აიათი 59)

**„რამდენი ბაღნი და წყაროს თვალნი დატოვეს, ნათესები და დიდებული ადგილსამყოფელნი და სიკეთენი, რომელშიც ტკბებოდნენ!“** (სურა დუჰანი, აიათიები 25–27)

**„აი ასე! ჩვენ დავუმკვიდრეთ იგი სხვა ხალხს.“** (სურა დუჰანი, აიათი 28)

**„და არ უტირია მათზე ზეცას და ქვეყანას, და არც გადაუვადდათ.** (სურა დუჰანი, აიათი 29)

უდიდესი ღმერთი ქვემოთ მოცემულ აიათში გვამცნობს იმ საზოგადოებების დასასრულის შესახებ, რომლებიც ღვთიურმა ძალმომრეობამ შეიპყრო და როგორ აღმოჩნდნენ ისინი ისტორიის სანაგვეზე:

**„მათზე უწინ? განა გიგრძვნია ან გაგიგონია მათგან ჩქამი? და ჩვენ რამდენი თაობა გავანადგურეთ.“** (სურა მერიემი, აიათი 98)

## „თევრათის“ (თორას) ჩამოსვლა

მას შემდეგ, რაც ეგვიპტიდან ებრაელებთან ერთად გამოვიდა და მტრისგან თავი იხსნა, შუამავალმა მუსამ თავის ტომს უთხრა, რომ წიგნს მოუტანდა. ჰარუნი თავის რწმუნებულად დატოვა და უთხრა:

„შენ მათ მცდარი საქმეების ჩადენის უფლება არ მისცე! მე, ალლაჰის ბრძანებით, ტურის (სინას) მთაზე მივდივარ. მალე ალლაჰისგან ზეგარდმოვლენილი ახალი წიგნით დავბრუნდები.“

მაგრამ უმადურმა ტომმა მუსას უთხრა:

„გვინდა შენს გვერდით ჩვენგან მოწმეები იყვნენ.“

ამისათვის მათ შორის სამოცდაათი ადამიანი ამოირჩიეს და ყველა ერთად ტურის მთაზე ავიდა.

მუსას უდიდესი ღმერთისგან მისთვის შეპირებული წიგნი მოევლინა. უდიდესმა ღმერთმა მას ოცდაათი დღის განმავლობაში მარხვა უბრძანა. ამ დროს ზილყაღდეს ოცდამეათე დღე იყო. შემდეგ ზილჰიჯჯეს პირველი ათი დღეც მიემატა და ამ მარხვამ ორმოცი დღე შეადგინა. ამგვარად, შუამავალ მუსას „თევრათი“ ებოძა და დაევალა, რომ მისი ტომი სწორ გზაზე დაეყენებინა.

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

**„**(ჩემთვის ღვთისმსახურების შესასრულებლად) **და აღთქმა მივეცით მუსას ოცდაათი ღამე და სრულვქმენით იგი ათით. ამრიგად, სისრულეში მოვიდა მისი ღმერთისგან განსაზღვრული ვადა, ორმოცი ღამე. და უთხრა მუსამ ჰარუნს, თავის ძმას: იყავი ჩემი შემცვლელი ჩემი ხალხისთვის, და ჰთესე სიკეთე და არ გაჰყვე უკეთურთა გზას.“** (სურა ელრაფი, აიათი 142)

შუამავალი მუსა ამ დავალების შესრულებისთვის საჭირო სრულყოფილების მოსაპოვებლად ორმოცი დღით, მარხვის, ლოცვის და განწმენდისათვის სინას მთაზე იქნა მიწვეული. მუსა ამ დროს ღმერთთან შესახვედრად მომზადდებოდა. მან სინას მთაზე, ამქვეყნიური საქმეებისგან მოშორებით,

ციურ სიჩუმეში ჩაკარგულმა, უდიდეს შემოქმედთან მიღწევის იმედით, ადამიანებისგან განმარტოებულმა გააგრძელა ცხოვრება. რადგან სულის გასანათლებლად შიგნიდან მოთხოვნილებას გრძნობდა.

მუსა პირველი ოცდაათი დღის განმავლობაში მარხვით, ღმერთზე ვედრებით, მასზე ფიქრით, სხვა მსგავსი ღვთისმსახურებებითა და თავშეკავებით განიწმინდა, შემდეგი ათი დღე კი ალლაჰთან საუბარი და „თევრათის" მოვლინება მოხდა. ე. ი. მუსა ორმოცი დღის განმავლობაში ამაღლდა იმ უმაღლეს საფეხურამდე, რომ ალლაჰთან საუბარი შეძლო.

იმის მიზეზი, რომ აიათში ორმოცი დღე კი არა, ორმოცი ღამეა ნახსენები, ის არის, რომ მთვარე ღამე ამოდის და დღე ღამისგან იწყება. აქედან გამომდინარე, დღეებიც ამაშია ჩართული. ამავე დროს ღამეს დღესთან შეფარდებით უფრო განსხვავებული თავისებურებები აქვს. ყურანი ზეციდან დედამიწაზე ღამე იქნა მოვლენილი. ალლაჰის შუამავალი ცად ღამე ამაღლდა. ზეშთაგონებების მოვლინებები უმეტესწილად ღამე ხდებოდა.

მუსას სინას მთაზე ორმოცი ღამე ყოფნაში შემდეგი მინიშნებებია:

იმისათვის, რომ წმინდანმა დიდ „გამოვლინების დილას" მიაღწიოს, საჭიროა, ღამის წყვდიადის მსგავსი ტანჯვა–წვალების საათები გაიაროს. რადგან ღვთიური სიუხვე და ნაყოფიერება ძირითადად ღამე ევლინება ამქვეყანას, მას მოყვება ე. წ. „ჯილდოს დილა", როგორც ტანჯულ ღამეებს — განთიადი.

თითქოს ის ოცდაათი დღე — ერთი ღამე, შემდეგი ათი დღე კი — იმ ღამის განთიადი იყო. სწორედაც, ამ განთიადის საათები ის წამებია, რომლებმაც მუსა უდიდეს ალლაჰს შეახვედრა.

მუსამ სინას მთაზე ოცდაათი დღე განუწყვეტლივ იმარხულა, მაგრამ არც მოშიებია და არც მოწყურებია! შემდეგ ჰიზირთან შესახვედრად გამგზავრება ებრძანა. მგზავრობისას კი ნახევარი დღე შიმშილიც ვერ მოითმინა და ამხანაგს უთხრა:

„საჭმელი მოიტანე და ვჭამოთ."

რადგან მისი ჰიზირთან წასვლა გამოცდა იყო, გამოცდას შიმშილიც დაემატა. ჰიზირთან შესახვედრად მგზავრობისას ნახევარ დღეში მოშივდა, მაგრამ იმის გამო, რომ მთაზე მგზავრობის მიზანი ღმერთთან შეხვედრა და საუბარი იყო, იმ ადგილის შთამბეჭდაობის გამო ჭამა–სმა დაავიწყდა, ალლაჰის გარდა გული ყველაფრით მაძღარი ჰქონდა.

იმის გამო, რომ სინას მთაზე ალლაჰს ესაუბრა, მუსას „ქელიმულლაჰ" (ალლაჰთან მოსაუბრე) ეწოდება. შუამავალი მუსა უდიდეს ღმერთს დროის, სივრცის განზომილებებისა და ენის გარეშე ესაუბრა. მისი არც

ერთი თვისება, მის მიერ შექმნილი არც ერთი არსების თვისებებს არ ჰგავს. მან იცის, მაგრამ ეს ცოდნა ჩვენი ცოდნის მსგავსი არ არის. ის ძალის პატრონია, ესეც ჩვენი ძალის მსგავსი არ არის. ის ლაპარაკობს, მაგრამ ჩვენი ლაპარაკის მსგავსი არ არის. ჩვენ ენის მსგავსი იარაღითა და ბგერებით ვსაუბრობთ, ალლაჰი კი ამისგან თავისუფალია. ბგერები შემდეგ შეიქმნა (შექმნილია), ალლაჰის სიტყვა კი შექმნილი არ არის, უბგერო და უიარაღოა. როცა მუსა ალლაჰს ესაუბრებოდა, მასთან ერთად მყოფმა სამოცდაათმა ადამიანმა და ჯებრაილმა ეს საუბარი ვერ შეამჩნიეს და ვერ შეიმეცნეს.

**„და შუამავლები, ვისზეც უკვე გიამბეთ შენ და შუამავლები, ვისზეც არაფერი გვითქვამს შენთვის; და დაელაპარაკა ალლაჰი მუსას სიტყვიერად.“** (სურა ნისა, აიათი 164)

უდიდესმა ალლაჰმა მუსას გულის დასამშვიდებლად ათასობით მიმართვა გამოუგზავნა, წყალობებით გული მცირედით დაუმშვიდა, რადგან მუსა ადამიანური ქარიშხლებით აღსავსე ცხოვრება გამოვლილი, თავაშვებულ და მატერიალისტ ებრაელებისთვის ღვთის კანონების შესამეცნებლად მოვლენილი შუამავალია.

## ერიჰას მხარეში ამალიქალელებთან

### საომარი მდგომარეობა და თიხის უდაბნო

**„აკი, უთხრა მუსამ თავის ხალხს: ხალხო ჩემო! გაიხსენეთ ალლაჰის წყალობა თქვენდა, როდესაც დაადგინა თქვენს შორის შუამავალნი და დაგადგინათ თქვენ მეფეებად, და მოგცათ თქვენ ის, რაც არავისთვის არ მიუცია ქვეყნად.“** (სურა მაიდე, აიათი 20)

ეს აიათები შუამავალ მუსას დროინდელი ებრაელების შესახებაა. ამ მიზეზით, თუნდ ის, რომ მათთვის ბოძებული სიკეთე სხვა არავის ბოძებია ან ის, რომ პალესტინა და მისი შემოგარენი (წმინდა მიწა) მათ სამშობლოდაა მოხსენიებული ყველაფერი იმ დროისთვისაა. თორემ ასობით აიათსა და წმინდა ჰადისში აღნიშნულია, რომ მუჰამმედ შუამავალი მთელი კაცობრიობისთვის ალლაჰის უბადლო წყალობაა. წმინდა მიწის მემკვიდრეების შესახებ კი უდიდესი ალლაჰი ასე აცხადებს:

**„და ვფიცავ, ჩვენ ჩავწერეთ გახსენების შემდეგ ზებურში, რომ ქვეყანას იმემკვიდრებენ ჩემი ერთგული მსახურნი!“** (სურა ენბია, აიათი 105)

ამ აიათში გამოხატულია, რომ ბოროტები და ბოროტება სტაბილური ვერ იქნება; სიკეთე — დედაარსია, ბოროტება კი — წარმავალია; ძალაუფლება

საბოლოოდ კეთილების ხელში გადავა. ესეც იმის გამოხატულებაა, რომ ისლამს ცხოვრებასთან დაკავშირებით გლობალური შეხედულება აქვს.



შუამავალი მუსა თავისი ტომის ქენანის მხარეში (დღევანდელი პალესტინა, ურდუნი, ისრაელი და მისი შემოგარენი) წასაყვანად გზას გაუდგა. შეპირებულ მიწაზე დასახლდნენ. მუსამ არმიის ყველა ნაწილისგან თითო წარმომადგენელი აირჩია და იუშა იბნ ნუნისა და რალიბ იბნ იუჰნეს მეთაურობით იქ მყოფი ტომის დასაზვერად გაგზავნა. წასულებმა ნახეს, რომ ამალიკას ტომი ძალიან ძლიერი იყო. მაგრამ შეთანხმდნენ, ამას თავიანთ ტომს არ მოუთხრობდნენ, რადგან ეს მათთვის შიშის, სულიერად გატეხვისა და გამბედაობის დაკარგვის მიზეზი გახდებოდა. შუამავალმა მუსამაც ასეთი შესაძლებლობის შემთხვევაში ამგვარად მოქცევა ურჩია. მაგრამ იუსა იბნ ნუნისა და ქალიბ იბნ იუჰნეს გარდა შეთანხმება ყველამ დარღვია და მდგომარეობა ტომს მოუთხრო. ამის შემდეგ ებრაელები ომს გაექცნენ.

„(მუსამ ასე უთხრა): **ხალხო ჩემო! შედით წმინდა მიწაზე, რომელიც ალლაჰმა თქვენთვის დაადგინა. და არ მოიქცეთ უკან, თორემ წაგებულნი იქნებით!"** (სურა მაიდე, აიათი 21)

**„მათ უთხრეს: ჰეი მუსა! უეჭველად, იქ აულაგმავი ხალხია და უეჭველად, ჩვენ ვერ შევალთ იქ, სანამ ისინი არ გამოვლენ იქიდან. და თუ გამოვლენ იქიდან, მაშინ, უეჭველად შევალთ ჩვენ.“** (სურა მაიდე, აიათი 22)

**„უთხრა** (მათ) **ორმა კაცმა, ღვთისმოშიშნი რომელნიც იყვნენ და მოჰმადლა ალლაჰმა წყალობა მათ: გაილაშქრეთ მათზე კარიბჭით და როცა შეხვალთ იქიდან, უეჭველად, გამარჯვებულნი იქნებით. და გქონდეთ იმედი მხოლოდ ალლაჰის, თუკი თქვენ ხართ მორწმუნენი!"** (სურა მაიდე, აიათი 23)

„(უმადურმა ებრაელებმა კი) **უთხრეს: ჰეი მუსა! ჩვენ იქ არასოდეს შევალთ, სანამ იქ არიან ისინი. წადით და იომეთ შენ და შენმა ღმერთმა. ჩვენ კი აქ ვისხდებით!“** (სურა მაიდე, აიათი 24)

მას შემდეგ, რაც ფარაონის ჩაგვრისგან გათავისუფლდნენ, ებრაელებს ჩაგვრის დღეები დაავიწყდათ. სიმშვიდეს მიეჩვივნენ. მათი ამქვეყნიური სურვილები გაიზარდა. შუამავალ მუსასგან მანანა და მწყრის ხორცი ითხოვეს, ეს სიკეთე მათ ყოველდღე ურიგდებოდათ. ამასთან ერთად, სარგებლობდნენ იმ თორმეტი წყაროდან, რომლებიც მიწიდან შუამავალ მუსას კვერთხის შეხების შედეგად ამოიხეთქა. უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

**„და დაგფინეთ ზემოდან ღრუბლები და მოვავლინეთ თქვენდა ციური მანანა და მწყერი. ჭამეთ საუკეთესონი, რაც გიბოძეთ ჩვენ! ხოლო ისინი ჩვენ კი არ მოგვექცნენ უსამართლოდ, არამედ საკუთარი თავი დაისაჯეს.“** (სურა ბაყარა, აიათი 57)

**„და როცა ითხოვა მუსამ სასმელი თავისი ხალხისთვის, ჩვენ ვუთხარით: ამოხვიე შენი ჯოხი კლდეს! მაშინვე ამოიფრქვა იქიდან თორმეტი წყარო. ამგვარად, ყველამ გაიგნო გზა თავისი წყაროსკენ. ჭამეთ და სვით ალლაჰისგან ნაბოძები, მაგრამ არ იყოთ ზღვარგადასულნი დედამიწაზე!“** (სურა ბაყარა, აიათი 60)

იმის გამო, რომ ებრაელები იყვნენ ტომი, რომელთა სურვილები არ თავდებოდა და რომლებმაც ღმერთზე მადლობის გადახდა და მოთმინება არ იცოდნენ, უმადურობას იჩენდნენ. სწორედაც, ქვემოთ მოცემულ აიათში ამ ტომის უმადურობა ცხადადაა წარმოდგენილი:

**„და როცა თქვენ უთხარით: ჰეი, მუსა! ერთი სახეობის საჭმელს ვეღარ ავიტანთ! შესთხოვე შენს ღმერთს მოგვცეს ის, რაც მიწას ამოჰყავს: ბოსტნეული, კიტრი, ნიორი, ოსპი და ხახვი. მიუგო: ნუთუ ითხოვთ უარესით შეცვალოს ის, რაც უკეთესია? ჩადით ქალაქში, სწორედ იქ არის რაც ითხოვეთ. ხოლო (ქალაქში ჩასულთ) თავს დაატყდათ დამცირება და სიღარიბე. მოიწიეს მათ ალლაჰის რისხვა, რადგან არ იწამეს ალლაჰის აიათები და უსამართლოდ კლავდნენ შუამავლებს! ეს იმისთვის, რომ გაურჩნდნენ და ზღვარს გადავიდნენ. მხოლოდ აჯანყებისა და სიშმაგის მიზეზია.“** (სურა ბაყარა, აიათი 61)

**„შევევედრა: ღმერთო ჩემო! უეჭველად, მე არ მაქვს მეუფება გარდა ჩემი და ჩემი ძმისა. შენ განსაჯე ჩვენსა და ამ ურჩ ხალხს შორის!“** (სურა მაიდე, აიათი 25)

„(ალლაჰმა) **მიუგო: უეჭველად, ის მათთვის აკრძალული იქნება ორმოცი წელი. ისინი იხეტიალებენ დედამიწაზე. ხოლო შენ არ ინაღვლო ურჩი ხალხის გამო!“** (სურა მაიდე, აიათი 26)

**„და უეჭველად, აღთქმა აიღო ალლაჰმა ისრაილის შვილთაგან. ჩვენ მოვუვლინეთ მათი წიაღიდან თორმეტი ტომის მეთაური და უთხრა ალლაჰმა: უეჭველად, მე თქვენთან ვარ, თუ ლოცვას აღავლენთ, ზექათს გაიღებთ, ირწმუნებთ ჩემს შუამავლებს და შეეწევით მათ, ალლაჰს ასესხებთ კარგ სესხს, მე უთუოდ, დავფარავ თქვენს ცოდვებს და უთუოდ, შეგიყვანთ სამოთხეებში, სადაც ძირს მდინარეები მოედინება. და ვინც ამის მერე თქვენგან უარყოფს, უთუოდ, სწორ გზას ამცდარია იგი.“** (სურა მაიდე, აიათი 12)





მაგრამ ებრაელები ალლაჰის მიერ მათთვის ნაბოძებ სიკეთეებზე უმადურობას იჩენდნენ და დიდებულ შუამავალთაგან მესამეს — მუსას წინაშე მედიდურად იქცეოდნენ. თან იმ დონემდე გაკადნიერდნენ, რომ ალლაჰის თვისებებით შემკულ შუამავალს უთხრეს:

„შენ შენს ღმერთთან ერთად წადი და იომე; იომე და მოიგე! ამის შემდეგ ჩვენ შენ უკან გამოგყვებით!“

ამ მიზეზით უდიდესმა ღმერთმა ებრაელებს თიჰის უდაბნოში, რომელიც ვიწრო და მოსაბეზრებელი ადგილია, ორმოცი წლით ყოფნა მიუსაჯა.

მიუხედავად იმისა, რომ ისინი ამ ადგილიდან გამოსვლას ცდილობდნენ, წრეს უვლიდნენ და გარეთ ვერაფრით გამოდიოდნენ, სანამ მათ შორის ახალი თაობა გაიზრდებოდა.

საბოლოოდ, ეს მორწმუნე და ძლიერი თაობა იქ არსებულ თავაშვებულ ტომს დაამარცხებდა და წმინდა მიწაზე შევიდოდა. ამგვარად, მათ ხელთ ჩაიგდეს მდინარე შეირის აღმოსავლეთი სანაპირო და წმინდა მიწაზე დასახლდნენ. შუამავალი ჰარუნიც ამ დროს გარდაიცვალა.

## ალლაჰის დანახვის სურვილი

როცა მუსა დროისა და სივრცის განზომილებების გარეშე უდიდეს ღმერთს ესაუბრა, თვალიდან ფარდები გადაეწია, ძალიან მაღალ საფეხურზე ამაღლდა. მან ღმერთთან საუბრისას ისეთი სიამოვნება მიიღო, რომ მისი ნახვის სურვილი უზომოდ გაეზარდა. ის იყო მდგომარეობაში, რომელიც მანამდე არასდროს განუცდია. ამ სურვილში გაჯიუტდა. უდიდესმა ალლაჰმა ბრძანა:

„შენ მე ვერ დამინახავ!“

მუსა თხოვნას რომ არ მოეშვა, უდიდესმა ღმერთმა უბრძანა:

„იმ მთას შეხედე! ის მთა ადგილზე თუ გაჩერდება, შენ ჩემს დანახვას შეძლებ!“ (ეს მთა მედიენის მხარეში „ზუბეირად“ წოდებული მთა იყო).

ერთი თქმულების მიხედვით უდიდესმა ღმერთმა მუსას ფარდებს შორის შუქი აჩვენა. შუქმა მთაზე იმოქმედა და მთა აფეთქდა. მუსამ ამ ძალასა და დიდებულებას ვერ გაუძლო და გული წაუვიდა:

„მუსა ჩვენს მიერ განსაზღვრულ დროს (სინაზე) მოვიდა და ღმერთი მას რომ ესაუბრა, უთხრა: ღმერთო ჩემო! (თავად) მეჩვენე; შენ დაგინახავ! (ღმერთმა) უბრძანა:

**„და როცა მუსა მოვიდა ჩვენს დანიშნულ დროს, მისი ღმერთი დაელაპარაკა მას. უთხრა: ღმერთო ჩემო! გამომეცხადე, რათა გიხილო! მიუგო: შენ ვერასოდეს დამინახავ მე. მაგრამ გაიხედე მთისკენ. თუ ის თავის ადგილზე უძრავად დარჩა, მაშინ მიხილავ შენც! და როცა მთას გამოეცხადა ღმერთი მისი, მტვრად იქცა იგი. და მუსა უგონოდ დაეცა ძირს. როცა გონს მოვიდა, თქვა: დიდება შენდა! შენ გთხოვ შენდობას და პირველი ვარ მორწმუნეთაგან მე."** (სურა ელრაფი, აიათი 143)

მუსას საუბრის შემდეგ, „თევრათის" ჩამოსვლა დაიწყო. გადმოცემის მიხედვით, ის შვიდ ან ათ დაფად იქნა მოვლენილი.

## პირველი აუდიენცია სინას მთაზე

მუსამ ჰკითხა:

„ღმერთო ჩემო! რომელი მონა-მსახურები არიან უფრო საყვარელი?"

უდიდესმა ღმერთმა ბრძანა:

„ის მონა-მსახურები, რომლებიც მე მახსენებენ და არ მივიწყებენ."

მუსამ კვლავ ჰკითხა:

„რომელი მონა-მსახურები არიან უფრო სწავლული?"

უდიდესმა ღმერთმა ბრძანა:

„რომლებიც თავიანთ ცოდნას სხვასაც გაუზიარებენ, სწორს აჩვენებენ, მოუსმენენ, ბოროტებას მოერიდებიან."

## ოქროს ხბო

ებრაელები, მუსასთან ერთად წითელი ზღვა რომ გაიარეს, შეხვდნენ ტომს, რომლებიც ხარის ფორმის კერპს სცემდა თაყვანს. შუამავალ მუსას უთხრეს:

„ჩვენც ამისთანა ღმერთი გაგვიკეთე და მას მოვემსახურებით."

მუსამ კი მათ რჩევა მისცა. უთხრა, რომ ეს მრავალღმერთიანობა იყო. მათაც მოინანიეს.

როცა მუსამ ჰარუნი თავის წარმომადგენლად დატოვა და სინას მთაზე წავიდა, ერთმა უმადურმა, ურწმუნო ებრაელმა – სამირმა მისი



არყოფნით ისარგებლა. ხალხისგან ოქრო შეაგროვა და ხბოს ქანდაკება გააკეთა. შემდეგ თქვა:

„ეს მუსას ღმერთია! მაგრამ მუსას მისი ღმერთი დაავიწყდა!“

ხალხს მოსთხოვა, ხბოსთვის თაყვანი ეცათ.

სამირი ხელოვანი ადამიანი იყო. ხბო ისე გააკეთა, რომ მის შიგნით ქარი რომ შევიდოდა, ხბო ცოცხალსავით ბღაოდა. ამას ხბოსთვის გაკეთებული ნახვრეტები უზრუნველყოფდა. ამავე დროს, ქარის სიძლიერის მიხედვით, სალამურის მსგავს ხმებს გამოსცემდა. ხბოს უკან მდგომი სამირი ხალხს ეუბნებოდა:

„შეხედეთ, თქვენი ღმერთი თქვენ გესაუბრებათ!“

სამირმა ხალხს ჩააგონა, რომ ხბო ღმერთი იყო და ებრაელების ერთი ნაწილი ჭეშმარიტ რწმენას დააშორა. მიუხედავად იმისა, რომ ჰარუნი მათ დაჟინებით აფრთხილებდა, ხალხი მას არ უსმენდა.

**„უთხრა: ჰეი, ჰარუნ! როცა ნახე, რომ გზას აცდენენ მათ, რამ შეგიშალა ხელი?“** (სურა ტაჰა, აიათი 90)

„(მათ) **რატომ მე არ მომყევი? ნუთუ აღუდექი ჩემს საქმეს?“** (სურა ტაჰა, აიათი 91)

„(ამ დროს სინაზე მყოფ შუამავალ მუსას) **მიუგეს: არ დაგვირღვევია შენთვის მოცემული აღთქმა ჩვენი ნებით. მაგრამ იმ ხალხის დიდძალი სამშვენისებით დახუნძლული ვიყავით, ამიტომაც ჩავყარეთ ისინი ცეცხლში. მერე ასევე ჩაყარა სამირმაც.“** (სურა ტაჰა, აიათი 85)

„(სინაზე წასულ) **და დაიდგინა მუსას ხალხმა, მის შემდგომ, მათი სამკაულებიდან ქმნილი ხბო კერპად, რომელიც ბღაოდა. ნუთუ ვერ ხედავენ, რომ არ ელაპარაკება ის მათ და არ დაადგენს მათ ჭეშმარიტ გზას? დაიდგინეს იგი და უსამართლონი შეიქმნენ.“** (სურა ელრაფი, აიათი 148)

**„და როცა მუსა დაბრუნდა თავის ხალხთან განრისხებული და დამწუხრებული, უთხრა მათ: ჩემს არყოფნაში რაოდენ ცუდი ნაცვლობა გამიწიეთ. განა, დააჩქარეთ თქვენი ღმერთის ბრძანება? და დაყარა დაფები. და წაავლო თავში ხელი თავის ძმას და ქაჩავდა თავისკენ. უთხრა: ჰეი, შვილო დედაჩემისა! უეჭველად, ხალხმა გადამძალა მე და სადაცაა მკლავდნენ. და ნუ გაახარებ მტრებს ჩემზე და ნუ ჩამთვლი უსამართლო ხალხთან ერთად.“** (სურა ელრაფი, აიათი 150)

„(მუსამ) **მიუგო– ჰეი, დედაჩემის ძეო! ნუ მწვდები წვერში და თავზე უეჭველად, მე შემეშინდა, რომ მეტყოდი– შენ განხეთქილება ჩამოაგდე ისრაილის ძეთა შორის და არ შეასრულე ჩემი სიტყვაო! ჰკითხა– მაშ, შენ რაღა თქვი, ჰეი სამირ?**"(სურა ტაჰა, აიათები 92, 93)

„(ჰარუნმა) **მიუგო: მე დავინახე ის, რასაც ესენი ვერ ხედავენ. მაშინ ავიღე ერთი მუჭა შუამავლის ნაკვალევიდან, მერე იგი ჩავყარე. აი, ასე დამიმშვენა ჩემმა სულმა.“** (სურა ტაჰა, აიათი 94)

შუამავალი მუსა და შუამავალი ჰარუნი ღვიძლი ძმები იყვნენ. მიუხედავად ამისა, „დედაჩემის შვილო“ — თქმის მიზეზი მუსას გულისხმიერების გამოწვევა იყო. რადგან დედა, მამაზეც და ძმაზეც უფრო გულისხმიერია. ამავე დროს მათი დედა მორწმუნე, ღვთისმოსავი ქალი იყო და მას შვილების პატივისცემა ჰქონდა მოპოვებული.

„(მუსამაც) **შეევედრა: ღმერთო ჩემო! მომიტევე მე და ჩემს ძმას, და შეგვიყვანე შენს წყალობაში, რამეთუ შენ მოწყალეთა შორის უმოწყალესი ხარ!“** (სურა ელრაფი, აიათი 151)

„(შემდეგ) **ამგვარად გამოძერწა მათთვის ბღავანა ხბოს ქანდაკება, მაშინ უთხრეს: ეს თქვენი ღვთაებაა და ღვთაება მუსასი, მაგრამ მას დაავიწყდა!“** (სურა ტაჰა, აიათი 86)

**„ნუთუ ჯერ კიდევ ვერ ხედავენ, რომ პასუხსაც ვერ სცემდა იგი და არ შესწევდა უნარი მათთვის არც ზიანის მიყენების და არც სიკეთის მოტანის?“** (სურა ტაჰა, აიათი 87)

მათ, სამირის რჩევით, სამკაულების გადნობის შემდეგ, ხბოს გასაკეთებლად ის ცეცხლში გადააგდეს.

**„და ვფიცავ, უთხრა მათ ჰარუნმა მანამდე: ხალხო ჩემო! თქვენ ამით მხოლოდ გამოიცადეთ. და უეჭველად, თქვენი ღმერთი მოწყალეა. მაშ, მე გამომყევით და დაემორჩილეთ ჩემს ბრძანებას!“** (სურა ტაჰა, აიათი 88)

შუამავალს მუსამ მათ უთხრა, ეს სამარცხვინო საქმე მოენანიებინათ. ამცნო, რომ მათთვის მიტევება დიდ სინანულზე ან სიკვდილით დასჯაზე თანხმობასთან იყო დაკავშირებული.

„მოვითმენთო!“ — უთხრეს და განაჩენს დაელოდნენ.

**„აკი, მუსამ მიმართა თავის ხალხს: ხალხო ჩემო! თქვენ თვითონ მოექეცით თქვენს თავს უსამართლოდ, ხბო გაიღმერთეთ. ამიტომ უმალვე მოინანიეთ თქვენი გამჩენის წინაშე და ამის გამო (ამ ჩადენილი დანაშაულის გამო) თავი მოიკალით. თქვენთვისვე ჯობია ასე, თქვენი გამჩენის წინაშე. მან მოგიტევათ თქვენ. სწორედ, რომ იგია შემნდობელი, მწყალობელი!“** (სურა ბაყარა, აიათი 54)

მათ შორის ვინც უნდა მომკვდარიყო, დაიწყო ლოდინი, რომ ხმლით იქნებოდნენ მოკლული. ყოველ კერპზე თაყვანისცემის შემდეგ მოკვლის ბრძანება რომ მოვიდოდა, მის კისერზე დარტყმა ერთ ადამიანს დაევალა, ისე, რომ მათ შორის ნათესავებიც კი იყვნენ.

**„და როცა საგონებელში ჩავარდნენ და დაინახეს, რომ გზააბნევაში იყვნენ, თქვეს: თუ ჩვენი ღმერთი არ შეგვიწყალებს და არ მოგვიტევებს, უეჭველად, ჩვენც წაგებულთა შორის აღმოვჩნდებით.“** (სურა ელრაფი, აიათი 149)

შუამავალი მუსა და შუამავალი ჰარუნი გულისხმიერები იყვნენ, ამიტომაც ამის შემხედვარე ატირდნენ და ღმერთს შეევედრნენ. მათი მონანიება მიღებული იქნა და ეს აიათი მოევლინათ:

**„და რომელთაც ჰქმნეს ცოდვა, მერე კი მოინანიეს მის შემდეგ და ირწმუნეს, უეჭველად, შენი ღმერთი ამის შემდგომ შემნდობი და მწყალობელია.“** (სურა ელრაფი, აიათი 153)

„(და უდიდესმა ალლაჰმა ასე ბრძანა): **შემდეგ ჩვენ მაინც გაპატიეთ (ხბო რომ გაიხადეთ ღმერთად), ამრიგად, ეგების მადლიერნი იყოთ თქვენ!“** (სურა ბაყარა, აიათი 52)

ამის შემდეგ მუსა სამირს მიუბრუნდა და ჰკითხა:

**„უთხრა: მაშ, გამეცალე! უეჭველად, შენ სიცოცხლის მანძილზე მხოლოდ ის გექნება სათქმელი: არ მომეკაროთ! და უეჭველად, შენთვისაა აღთქმა, რომელსაც ვერ გაექცევი. და გაიხედე შენი ღვთაებისკენ, რომელზეც მიჯაჭვული იყავი. უთუოდ, ჩვენ დავწვავთ მას. მერე უთუოდ მას ვაქცევთ ფერფლად და ზღვაში მოვისვრით!“** (სურა ტაჰა, აიათი 95)

**„თქვენი ღვთაება მხოლოდ ალლაჰია, რომლის გარდა სხვა ღვთაება არ არსებობს. მას ცოდნით ყველაფერი დაუფარავს!“** (სურა ტაჰა, აიათი 96)

ყურანის კომენტატორების აზრით, ელჩი, რომელიც ხალხმა ვერ დაინახა, სამირმა დაინახა, რომლის ნაკვალევიდანაც ერთი მუჭა მიწა აიღო, შუამავალ მუსას წინაშე მოსული ჯებრაილი იყო. სამირმა, მისი ცხენის დანადგამი ადგილი რომ გამწვანდა, დაინახა, მისი ნაკვალევიდან ერთი მუჭა მიწა აიღო და ცეცხლში ჩაყარა. გადატანითი მნიშვნელობით, ამ აიათის შემდეგნაირად გაგებაცაა შესაძლებელი: „ალლაჰის მიერ შთაგონებული ცოდნა ასე გამოვიყენე!“

**„აი, ასე მოგითხრობთ იმ ამბებთაგან, რომელნიც უწინ მოხდა. და შენ უკვე გიბოძეთ ჩვენგან წიგნი!“** (სურა ტაჰა, აიათი 97)

ერთი თქმულების მიხედვით, აიათში მოცემული მუსას წყევლის შემდეგ, სამირი სერიოზულმა გადამდებმა დაავადებამ შეიპყრო და იძულებული გახდა ცხოვრების მანძილზე ადამიანებისგან შორს ყოფილიყო.

**„უეჭველად, რომელთაც ხბო დაიდგინეს, სასჯელს გადაეყრებიან თავიანთი ღმერთისგან და დამცირებას ამქვეყნიურ ცხოვრებაში. და ასე მივუზღავთ ჩვენ ცილისმწამებლებს!“** (სურა ეღრაფი, აიათი 152)

**„და როცა მუსას რისხვამ გადაუარა, აიღო დაფები და მის ნუსხაში იყო ჭეშმარიტი გზა და წყალობა იმათთვის, რომელთაც ეშინოდათ თავიანთი ღმერთისა.“** (სურა ეღრაფი, აიათი 154)

უდიდესმა ალლაჰმა მუსას მოსთხოვა, ებრაელებს მათგან აერჩიათ სამოცდაათი წარმომადგენელი, რათა ისინი მისულიყვნენ და ღვთის წინაშე პატიება ეთხოვათ ხბოზე თაყვანისცემის გამო.

შუამავალმა მუსამ ეს არჩეული სამოცდაათი კაცი, ღმერთის ბრძანების შესასრულებლად, სინას მთაზე წაიყვანა. მაგრამ ამ უმადურ ადმიანებს, ქარაფშუტულად, ალლაჰის დანახვა მოუნდათ. ამის გამო იქ საშინელი მიწისძვრა მოხდა და თითოეული მათგანი გულწასული ძირს დაეცა. მუსას ხვეწნით ალლაჰმა ეს უბედურება გააუქმა. აიათში ნაბრძანებია:

**„და როცა უთხარით თქვენ: ჰეი მუსა, ვერა და ვერ დაგიჯერებთ, სანამ არ ვნახავთ ალლაჰს ცხადად, მაშინ ელვა გეკვეთათ თქვენ და (მას) უმზერდით.“** (სურა ბაყარა, აიათი 55)

**„მერე გაგაცოცხლეთ სიკვდილის შემდგომ, ეგებ მადლიერნი იქნებოდით!“** (სურა ბაყარა, აიათი 56)

**„და აირჩია მუსამ თავისი ხალხიდან სამოცდაათი კაცი ჩვენგან დათქმული ვადისთვის. და როცა მიწისძვრა დაატყდათ თავს, მან თქვა: ღმერთო ჩემო! შენ რომ გესურვა, აქამდე გაანადგურებდი მათაც და მეც. ნუთუ გაგვანადგურებ იმისათვის, რაც ჩაიდინეს ცნობამიხდილებმა ჩვენგან? სხვა არაფერი იყო ეს, თუ არა გამოცდა შენგან. ამით გზასააცდენ იმათ, ინებებ ვისაც და ჭეშმარიტ გზას დაადგენ, ინებებ ვისაც. შენ ხარ ჩვენი მფარველი. მაშ, მოგვიტევე და შეგვიწყალე ჩვენ, რამეთუ შენა ხარ საუკეთესო მიმტევებელი!“** (სურა ეღრაფი, აიათი 155)

ებრაელები რაღაც პერიოდის განმავლობაში მშვიდად ცხოვრობდნენ. შემდეგ კვლავ აბობოქრდნენ. მუსას უთხრეს, რომ „თევრათის“ კანონები ძნელი შესასრულებელი იყო და მათი შესრულება გაჭირდებოდა. მონანიებისას მიცემული სიტყვა დაივიწყეს. ამაზედ ალლაჰმა სინას მთაზე ისინი ჰაერში ასწია და იქ ალოდინა. ადამიანები შიშმა შეიპყრო და მაშინვე სეჯდე შეასრულეს. ელოდებოდნენ, მთა სადაცაა დაიჩოქებსო...

**„(ჰეი, ისრაილის ძენო!) აკი, ავიღეთ თქვენგან აღთქმა (წიგნის კანონების მორჩილებისა) და მთა (ტურის, სინას მთა) აღვმართეთ თქვენ ზემოთ. გეჭიროთ მყარად რაც გიბოძეთ, და გახსოვდეთ, რაც მასშია. მაშინ ეგების გეშინოდეთ თქვენ (ეგების დაცული იქმნეთ ყოველივე ცუდისგან)!** (სურა ბაყარა, აიათი 63)

**„მერე პირი იბრუნეთ (აღთქმა დაარღვიეთ) ხელმეორედ, და რომ არა მადლი ალლაჰისა თქვენდამი და წყალობა მისი, უეჭველად, იქნებოდით წაგებულთაგან.“** (სურა ბაყარა, აიათი 64)

ამის მიუხედავად ებრაელებმა იგივე მდგომარეობები გააგრძელეს. ზღვარს გადასულები კი სატანჯველში ჩაცვივდნენ:

**„უეჭველად, იცით იმათ შესახებ, ვინც შაბათი გატეხა თქვენგან. მაშინ ვუთხარით მათ: იქეცით საზიზღარ მაიმუნებად!“** (სურა ბაყარა, აიათი 65)

**„ჩვენ ვქმენით ეს თვალსაჩინოებად თანამედროვეთათვის და მომავალი თაობებისთვის, და შეგონებად ღვთისმოშიშთათვის.“** (სურა ბაყარა, აიათი 66)

უდიდესმა ალლაჰმა ებრაელებისგან ისინი, ვინც შეგნებულად ჩადიოდნენ ბოროტებას მაიმუნის ფორმაში შეიყვანა და შემდეგ გაანადგურა.

ამ შემთხვევას თეორიასთან — ადამიანი მაიმუნისგან წარმოიშვაო, არავითარი კავშირი არა აქვს. ადამიანის ამ გვარს არსებობა მაიმუნებად არ გაუგრძელებია. ცოტა ხნის შემდეგ მოკვდნენ. უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

**„და იმისათვის, რომ აღთქმა გატეხეს, დავწყევლეთ ჩვენ და გულები გავუსასტიკეთ, სიტყვას უმრუდებენ ადგილებს, და დაავიწყდათ ნაწილი იმისა, რაც დაეწესათ. და გამოკლებით მცირედისა, შენ გამუდმებით ღალატს იხილავ მაგათგან, მაგრამ აპატიე და მოითმინე, უეჭველად, ალლაჰს უყვარს კეთილისმქმნელნი!“** (სურა მაიდე, აიათი 13)

იმ დროს თევრათის მხოლოდ ერთი ეგზემპლარი არსებობდა, სრულად ზეპირად ის არავინ იცოდა. ებრაელები ბაბილონელებს რომ ჩაუვარდნენ ტყვედ, თევრათის ეს ერთი ეგზემპლარი დაიკარგა. წლების შემდეგ, ებრაელები ტყვეობიდან რომ გათავისუფლდნენ, მისი ზოგიერთი ნაწილი, რაც ახსოვდათ და რამდენადაც ახსოვდათ, ახალად დაწერეს. დღევანდელი თევრათი ამ ნაკლული ნაწილებისა და ნაწილიც —შუამავალ მუსას ცხოვრებისგან შედგება.

## ძროხის მსხვერპლად შეწირვა (ყურბნად ქცევა)

ერთი მდიდარი ებრაელი, სახელად ამილი, მკვდარი იპოვე. მისი მკვლელი მისივე ბიძაშვილი იყო. მაგრამ სიკვდილის მიზეზებთან დაკავშირებით სხვადასხვა გადმოცემები არსებობს. ერთი გადმოცემის მიხედვით, ღარიბ და ხარბ ბიძაშვილს ამილის სიმდიდრე შეშურდა და იმიტომ მოკლა. მეორე თქმულების მიხედვით, ქალი, რომელზეც ამილი დაქორწინდა ბიძაშვილს ძალიან მოეწონა და ქალის წასაყვანად ამილი მოკლა.

იმის გამო, რომ ერთმანეთისადმი მტრულად იყვნენ განწყობილი, მკვლელმა ამილის ცხედარი ორ მეზობელ სოფელს შორის დატოვა.

ხალხმა შუამავალ მუსას მიმართა და მკვლელის პოვნა და მისი იმავე ფორმით დასჯა ითხოვა. მუსამ ვერ გადაწყვიტა, მკვლელი ვინ შეიძლება ყოფილიყო. ამის გამო, ალლაჰს შეევედრა. უდიდესმა ალლაჰმა მათ ძროხის მსხვერპლად შეწირვა უბრძანა. ებრაელებმა მუსას ჰკითხეს:

„მკვლელის პოვნასა და ძროხის დაკვლას შორის რა კავშირია? შენ დაგვცინი?“

მუსამ უპასუხა:

„მე ღმერთის ბრძანებას გამცნობთ!“

აიათში ნაბრძანებია:

**„როცა მუსამ უთხრა თავის ხალხს: უეჭველად, ალლაჰმა გიბრძანათ თქვენ ძროხა (ფური) დაკლათ (შესწიროთ), მათ უპასუხეს: განა მასხრად გვიგდებ? მაშინ თქვა (მუსამ): დამიფაროს ალლაჰმა, თუ ვიყო უვიცთაგანი!“** (სურა ბაყარა, აიათი 67)

„(ამაზედ ტომმა) **უთხრეს: შესთხოვე ჩვენთვის შენს ღმერთს, რომ აგვიხსნას როგორია ის. მუსამ მიუგო: უეჭველად, იგი (ალლაჰი) ბრძანებს: ის ძროხაა, არც ბეხრეკი, და არც უშობელა, ამათ შორის საშუალო. გააკეთეთ ის, რაც გებრძანათ!“** (სურა ბაყარა, აიათი 68)

„(მათ ამჯერად ): **უთხრეს: შესთხოვე ჩვენთვის შენს ღმერთს, აგვიხსნას რა ფერისაა ის. მუსამ მიუგო: უეჭველად, იგი (ალლაჰი) ბრძანებს: იგია ძროხა ყვითელი, ხასხასა ფერის, თვალს უხარებს მნახველთ.“** (სურა ბაყარა, აიათი 69)

**„უთხრეს: შესთხოვე ჩვენთვის შენს ღმერთს, რომ აგვიღწეროს როგორია ის. დიახაც, რომ ჩვენთვის ის ძროხა მგვანია სხვა დანარჩენის, და თუ ალლაჰი ინებებს, უეჭველად, ჩვენ ვეზიარებით ჭეშმარიტებას.“** (სურა ბაყარა, აიათი 70)

**„თქვა მუსამ: უეჭველად, იგი (ალლაჰი) ბრძანებს: ის არის ძროხა უღელდაუდგმელი, არც მიწას ხნავს და არც ნათესსა რწყავს, უვნებლად შენახული, ზედ ერთი ნიშანიც კი არ აქვს. უთხრეს: ახლა კი მოხვედი სიმართლითურთ (ნამდვილად აღგვიწერე). შემდეგ დაკლეს იგი, თუმცაღა (ამის) გაკეთება არ სურდათ.“** (სურა ბაყარა, აიათი 71)

ამ მახასიათებლების ძროხა ერთ ობოლ ბავშვთან ერთად მცხოვრებ ქალთან ნახეს. ქალს ძროხის გაყიდვა არ უნდოდა, რადგან ის მისი არსებობის წყარო იყო. ამიტომაც ქალმა ძროხის საფასურად ძალიან ძვირი ფასი — 1000 ვერცხლის მონეტა მოითხოვა. მუსამ უთხრა:

„მიეცით ქალს, რასაც ითხოვს და ძროხა იყიდეთ!“ ებრაელები ათას მონეტას დაეთანხმნენ, მაგრამ ქალმა ანაზღაურება ამჯერად 2000–მდე აიყვანა.

იმის გამო, რომ ძალიან ძვირი იყო, ებრაელებს ამ ძროხის ყიდვა არ უნდოდათ. კვლავ მუსას მიმართეს.

ცოტაც კიდევ და არ დაკლავდნენ, რადგან ეს აღწერა მხოლოდ იმ ქალის ძროხაზე მიანიშნებდა, რომელსაც ობოლი ბავშვი ჰყავდა. ქალმა ძროხაზე მოთხოვნილება რომ დაინახა, ანაზღაურება ერთი ათად გაზარდა და 10000–მდე აიყვანა. შემდეგში მასთან რომ მოვიდნენ, უთხრა:

„ცხოველს წაიყვანთ, დაკლავთ და მისი ტყავისგან ტიკს გააკეთებთ, მას ოქროთი გაავსებთ და მე მომცემთ! აი, მხოლოდ ამ პირობით მოგყიდით.“

ებრაელები კვლავ შუამავალ მუსასთან მივიდნენ და მდგომარეობა აუხსნეს. მანაც უთხრა:

„რა ფასადაც არ უნდა იყოს, ცხოველი იყიდეთ!“

მაშინ ტომმა თქვა:

„თუ ასეა, ახლა ვიყიდოთ, ალლაჰის ბრძანება შევასრულოთ, თორემ ცხოველის ფასი უფრო და უფრო იზრდება, მერე ვეღარ გადავიხდით.“ საბოლოოდ, ძროხა იყიდეს.

უდიდესმა ღმერთმა ბრძანა:

**„აკი, მოკალით თქვენ ერთი კაცი და მერე მას ერთმანეთს აბრალებდით. ალლაჰმა კი ცხადჰყო ის, რასაც თქვენ მალავდით.“** (სურა ბაყარა, აიათი 72)

მაგრამ ებრაელები ძროხის საფასურს არ იხდიდნენ. მუსამ მათ უთხრა:

„საფასურს თუ არ გადაიხდით, მკვდარი ვერ მოისვენებს!“

ისინიც გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდნენ, ძროხის ტყავისგან ტიკი გააკეთეს, ის ოქროთი გაავსეს და ქალს მიუტანეს.

**„ამიტომაც ვთქვით ჩვენ: დაჰკარით მას ძროხის რაიმე ნაწილი! ასე გააცოცხლებს ალლაჰი მკვდრებს და გაჩვენებთ თქვენ აიათებს თავისას, ეგების მოუხმოთ გონებას!“** (სურა ბაყარა, აიათი 73)

აიათში მოცემული — „ერთი ნაჭრით დაარტყით!“ იმიტომაა ნათქვამი, რომ უფრო მეტი ყურადღება მივაქციოთ. ყურადღებას თუ მივაქცევთ, მკვდრის გაცოცხლება რამდენიმე გარეგნულ მიზეზებთანაა დაკავშირებული, ე. ი. ახალდაკლული ცხოველის ხორცზე შეხება პირობად დაწესდა. მაგრამ სინამდვილეში ალლაჰი ამგვარი გარეგნულ მიზეზებისა და ცერემონიების გარეშეც აჩვენებს სასწაულებს.

ცხოველის ენა მკვდარს რომ შეახეს, სისხლში ამოთხვრილი მკვდარი წამოდგა და მოყვა სინამდვილე:

„მე ჩემმა ბიძაშვილებმა მომკლესო“, სახელები ჩამოთვალა და კვლავ მოკვდა.

ამ საქმის ჩამდენი ორი ახალგაზრდა მაშინვე იმგვარადვე დასაჯეს, ე. ი. მოკლეს.

ამ შემთხვევისგან შემდეგი რამ უნდა ვისწავლოთ:

ალლაჰის ბრძანებისთანავე ებრაელებს რომელი რქოსანიც არ უნდა დაეკლათ, ბრძანება შესრულებული იქნებოდა. მაგრამ ერთმანეთის მიყოლებით დასმული შეკითხვებით ჩავარდნენ იმ მდგომარეობაში, საქმის გაკეთება რომ არ სურს ადამიანს. ამგვარად, ამბავი თავად დაამძიმეს და ყოველი უარყოფის შემდეგ დარდი უფრო გაიზარდა. ამგვარად უარყოფისა და მიჯნის უცოდინრობის მიზეზით ალლაჰმა მათ სასჯელი გაუზარდა. ეს ნიშნავს რომ მორწმუნემ ალლაჰისა და შუამავლის ბრძანება მაშინვე უნდა შეასრულოს. ვინაიდან, ამ ბრძანებებზე გულგრილად მოკიდება და გადადება, მათ უფრო მძიმე პასუხისმგებლობებს აკისრებს და სასჯელი მოაქვს.

არ უნდა დასვა არასაჭირო, უადგილო კითხვები. რადგან კითხვას, შემკითხველისთვის უფრო მეტი პასუხისმგებლობა მოაქვს.

ებრაელებმა რქოსანს თაყვანი სცეს და იმისათვის, რომ ისინი მიმხვდარიყვნენ ძროხას დიდებული (ღვთიური თვისებები) არ ახასიათებს, მისი მსხვერპლად შეწირვა ებრძანათ. რადგან ადამიანს იმის გამო, რომ აქვს რწმენის მოთხოვნილება მონა–მსახურობის გრძნობებში ზოგჯერ შეიძლება შეცდეს, გზას აცდეს და ღმერთის ძებნა ადამიანურ განზომილებებსა და შემეცნებაში დაიწყოს. ასე რომ, არსებობს საფრთხე ადამიანი პოლითეისტი გახდეს იმით, რომ თაყვანისცემა დაუწყოს იმას, რასაც მისთვის ფასი აქვს და უყვარს. ამისგან თავის დაღწევის გზა კი საყვარელ რამეზე ალლაჰის გამო უარის თქმაა.

ებრაელებში, მკვლელები რომ ვერ ნახეს, მოუსვენრობამ დაიმკვიდრა. ძროხის დაკვლის შემდეგ მკვლელი იპოვეს და ტომი დამშვიდდა. როგორც აქედან ჩანს, ღმერთის ბრძანებებზე მინდობა და მორჩილება, საზოგადოების სიმშვიდისთვის აუცილებელია.

ებრაელთაგან ზოგიერთის გულში არსებობდა „სიკვდილის შემდეგ გაცოცხლების“ ეჭვები. ამ შემთხვევის შემდეგ ეს ეჭვი გაქრა.

### ყარუნი

ყარუნი შუამავალ მუსას ან ბიძა იყო ან ბიძაშვილი. მანამ მუსას ირწმუნებდა, ფარაონთან ებრაელების წარმომადგენელი იყო. მისი ხელმძღვანელობის ქვეშ მყოფთ ავიწროებდა. რომ ირწმუნა, თავისი თავი მეცნიერებასა და ღვთისმსახურებას მიუძღვნა. თევრათს, მუსას შემდეგ, ყველაზე ლამაზად ის კითხულობდა.

ეშმაკმა ადამიანის ფორმა მიიღო, მივიდა ყარუნთან, რომელიც თავიდან ძალიან ღარიბი იყო და მას დაუმეგობრდა. ერთ დღეს ხელსაყრელი მომენტი შეარჩია და უთხრა:

„ყარუნ! სხვებისგან მიღებული სარჩოთი რომ არ ვისაზრდოოთ, წავიდეთ კვირაში ერთი დღე ვიმუშაოთ, დანარჩენი ექვსი დღე კი ღმერთს ვემსახუროთ.“

ყარუნს  ეს აზრი მოეწონა. ქალაქში ერთად წავიდნენ და ერთ დღეს იმუშავეს. ამ დღეს გამომუშავებული ფულით ექვსი დღე ისაზრდოეს და ღვთისმსახურება შეასრულეს.

პირველი ანაზღაურება რომ მიიღო, ეშმაკმა უთხრა:

„ყარუნ, შეხედე, არავისზე დამოკიდებული არ დავრჩით. მოდი ამის შემდეგ კვირის ნახევარი ვიმუშაოთ, ფული ვიშოვოთ, მეორე ნახევარი კი ღვთისმსახურებას მივუძღვნათ! ამგვარად მოგვეცემა საშუალება მოპოვებული ფულის უმეტესი ნაწილი ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად მოწყალებით გავიღოთ!“

ყარუნს ეს წინადადება უფრო მიმზიდველი მოეჩვენა და ამასაც დაეთანხმა.

ეშმაკმა გაიძვერობის განხორციელებაში წარმატებას მიაღწია. ამის შემდეგ მუშაობის დრო უფრო გაზარდა.

„მუშაობას უფრო მეტი დრო დავუთმოთ და უფრო მეტი ფული მოვიპოვოთ. თან ღვთისმსახურებას გავაგრძელებთ, თან ამ ფულით უფრო მეტ ღარიბს გავახარებთ!“ ამბობს ეშმაკი.

ყარუნის გულში ნელა–ნელა ამქვეყნის სიყვარული ჩასახლდა. მუსას ვედრების წყალობით, ზეციდან ცოდნამიღებული ყარუნი მოკლე დროში გამდიდრდა. მისი გული ამქვეყნიურმა სურვილებმა და დაუსრულებელმა ჟინმა მოიცვა. ამის შემდეგ ყველა ლამაზი და სპეტაკი სურვილი დაიკარგა; სიამაყისა და თავმოწონების ტყვე გახდა. დაივიწყა, რომ სიმდიდრე შუამავალ მუსას ვედრების შედეგად მოიპოვა.

აიათში ნაბრძანებია:

**„უეჭველად, ყარუნი მუსას ხალხთაგან იყო, მაგრამ ავიწროებდა მათ. ჩვენ ვუბოძეთ მას იმდენი განძი, რომ მათი გასაღებიც კი ემძიმებოდა რამდენიმე ღონიერ კაცს. მისმა ხალხმა უთხრა: ნუ გათამამდები, რამეთუ ალლაჰს არ უყვარს მედიდურნი!“** (სურა ყასასი, აიათი 76)

ყარუნს, რომელსაც გული უკვე ამქვეყნიურობის სიყვარულით ჰქონდა სავსე, მუსას რჩევები აწუხებდა, ვეღარ იტანდა. ჰარუნს ყურბნის დაკვლა

რომ დაევალა, გულში განთავსებული ბოროტი გრძნობებით სააშკარაოზე გამოვიდა. შურისა და სიამაყის გამო ვერ გაუძლო, გაბრაზდა, მუსასთან მივიდა და უთხრა;

„მუსა! შენს ძმას ჰარუნს ყურბნის დაკვლა დაავალე. მე კი ასეთი რამ არა მაქვს! რადგან მე თევრათს ძალიან კარგად ვკითხულობ, მე ჰარუნზე უფრო მაღლა ვდგავარ, ამ უსამართლობას როგორ გავუძლებ?!"

მუსამ მას უთხრა:

„ჰარუნს ეს დავალება მე კი არა, უდიდესმა ღმერთმა მისცა!"

მაგრამ ყარუნმა დაიჩემა:

„სანამ ნიშანს არ მაჩვენებ, ამაზე თანახმა არა ვარ!"

მუსამ ებრაელების ბელადები შეკრიბა და უთხრა:

„თქვენი ხელჯოხები მოიტანეთ! ყველა განსაზღვრულ ადგილზე დადეთ. ვისი ხელჯოხიც ამწვანდება, ყურბნის დაკვლის ღირსი ის არის."

ხელჯოხები მოიტანეს და სადაც ღვთისმსახურებას ასრულებდნენ, იმ სალოცავში დატოვეს. მათ შორის მხოლოდ ჰარუნის ხელჯოხი ამწვანდა და შეიფოთლა.

ამ აშკარა სასწაულის შემდეგ, მუსა ყარუნს მიუბრუნდა და შეეკითხა:

„ყარუნ! ეს მე გავაკეთე?"

ყარუნი გაოცდა. მიუხედავად იმისა, რომ ჭეშმარიტებას მიხვდა, ვნებას დაემორჩილა და თქვა:

„ეს ჯადოქრობის მეტი არაფერია" და გაცეცხლებული იქაურობას გაეცალა.

ალლაჰმა ებრაელებს ცისფერზოლიანი ტანსაცმლის ტარება უბრძანა. ყარუნი ამის წინააღმდეგიც გამოვიდა:

„ამას მხოლოდ იმიტომ ატარებენ, რომ ბატონი და მონა გაირჩეს!" მის ტარებაზე უარი თქვა.

ყარუნს მუსასადმი სიძულვილი გაუძლიერდა. ვნებით გამოწვეული შურის ცეცხლი შიგნიდან სწვავდა, არ ტოვებდა. იმისათვის, რომ ხალხი თავისკენ მოეზიდა, წვეულებების და თავისი სიმაღლის განმამარტებელი საუბრების გამართვა დაიწყო.

ერთ დღეს მუსამ, ალლაჰის ბრძანების შესაბამისად, მისი ზექათის გადასახადი რომ დაიანგარიშა და გადახდა მოსთხოვა, ყარუნმა უთხრა:

„ახლა ჩემს ქონებასაც დაადგი თვალი? ეს ფული მე მოვიპოვე!"

ყარუნისადმი მიმართვაში ასეა ნაბრძანები:

**„იმით, რაც ალლაჰმა გიბოძა, ისწრაფე საიქიო სამყოფელისკენ, და არ დაივიწყო შენი წილი დედამიწაზე. სიკეთე აკეთე ისეთივე, როგორიც ალლაჰმა მოგმადლა და არ გაავრცელო უკეთურობა ქვეყნად, რამეთუ ალლაჰს არ უყვარს უკეთურნი!“** (სურა ყასასი, აიათი 77)

**„მიუგო: ყოველივე ეს მებოძა იმ ცოდნის წყალობით, რომელიც გამაჩნია. განა არ იცოდა, რომ მის უწინ ალლაჰმა დაღუპა მთელი თაობები, რომლებიც მჯობნი იყვნენ მასზე თავიანთი ძლიერებითა და რიცხოვნობით? ცოდვილებს არ ჰკითხავენ მათი ცოდვების გამო!** (ისინი ჯოჯოხეთში მოხვდებიან ანგარიშგების გარეშე)“ (სურა ყასასი, აიათი 78)

**„გამოვიდა თავის ხალხთან სამკაულებით. რომელთაც სურდათ ამქვეყნიური სიკეთენი, თქვეს: ნეტავ, ჩვენც გვქონდეს ის, რაც ყარუნს ებოძა! უეჭველად, იგი უდიდესი წილის მფლობელია.“** (სურა ყასასი, აიათი 79)

**„და თქვეს, რომელთაც ებოძათ ცოდნა: ვაი, თქვენ! ალლაჰის წყალობა უმჯობესი იქნება მათთვის, ვინც ირწმუნა და ჰქმნა სიკეთე. მაგრამ მას მხოლოდ მომთმენნი მიიღებენ!“** (სურა ყასასი, აიათი 80)

## უკადრისი ცილისწამება

ყარუნმა ერთ დღეს ებრაელები შეკრიბა. მუსასაც დაუძახა და უთხრა:

„მუსა! გაგვაცანი ალლაჰის ბრძანებები ქურდისა და მრუშის შესახებ? ამას შენ თუ ჩაიდენ, შენი მდგომარეობა როგორი იქნება?“

შუამავალ მუსამ უთხრა:

„ქურდს ხელი უნდა მოეჭრას, მრუში კი უნდა ჩაიქოლოს!“

ქარუნმა უთხრა:

„ამას შენ თუ ჩაიდენ!“

მუსამ უთხრა:

„იგივეა!“

ყარუნს წინასწარ სულელური გეგმა მოემზადებინა. ამის შემდეგ ერთ ქალს დაუძახა და უთხრა:

„ქალო, მოდი და მუსას ჩადენილი სამარცხვინო მოქმედება და უნამუსობა მოყევი!“

ამ საშიშმა ცილისწამებამ მუსა ძალიან გააბრაზა, განარისხა. ამ დროს ქალიც მის გვერდით მოვიდა. რაღაცის თქმა უნდოდა, მაგრამ ენა დაება, ვერაფერი თქვა. გაბრაზებულმა მუსამ ჰკითხა:

„ქალო! ზღვის შუაზე გაყოფით გზის გამხსნელ და „თევრათის“ მომვლენ ალლაჰის ხათრით, სიმართლე თქვი: მე შენ გიცნობ? შენთან რამე კავშირი მაქვს?“

ქალმა დიდი სინანულით თქვა:

„მუსა! ყარუნმა ბლომად ფული გადამიხადა რათა შენთვის ცილი დამეწამებინა!“ შემდეგ დამწუხრებულმა, სინანულით აღსავსემ მოინანია.

ამ შემთხვევის შემდეგ მუსამ სეჯდე შეასრულა და ღმერთს შეევედრა:

„ღმერთო ჩემო, ისინი დასაჯე!“

უდიდესმა ღმერთმა ასე ბრძანა:

**„ჩვენ ვუბრძანეთ მიწას შთაენთქა ის თავის სახლიანად. არ ჰყავდა მას შემწეები, რომლებიც დაეხმარებოდნენ ალლაჰის წინაშე, და ვერც საკუთარ თავს გადაირჩენდა!“** (სურა ყასასი, აიათი 81)

ყარუნი ამქვეყნის სიყვარულმა და შურმა გაანადგურა. შურიანების დასასრული საზიანოა. გარდა იმისა, რომ საკუთარ თავს ცუდ დასასრულს უმზადებენ, შურიანი ადამიანები გარშემომყოფ ადამიანებსაც აზარალებენ. აიათი გვამცნობს, რომ შურიანი ადამიანების შარისგან ალლაჰს უნდა შევეფაროთ:

**„თქვი: მივეკედლები აისის უფალს ცოცხალი არსებების მიერ შექმნილი (ყოველგვარი) სიავისგან! წყვდიადის სიავიდან, რომელიც ღამემ შექმნა! კვანძებზე შემლოცველი ქალების სიავისგან და მოშურნის სიავისგან, როცა შურს!“** (სურა ფელაყი, აიათები 1–5)

ხალხმა ქარუნის, და მისი მიმდევრების განადგურება რომ დაინახა, ინანა:

**„ხოლო ისინი, რომელნიც წინადღით ნატრობდნენ მის ადგილზე ყოფნას, მეორე დილით ამბობდნენ: ვაი! ალლაჰი უზრდის ან უმცირებს სარჩოს თავის მსახურთაგან იმას, ინებებს ვისაც! მოწყალება რომ არ მოეღო ჩვენზე, უბრძანებდა შთავენთქეთ. ვაი! უეჭველად, ურწმუნონი ნეტარნი ვერ შეიქნებიან!“** (სურა ყასასი, აიათი 82)

**„სწორედ ის უკანასკნელი სამყოფელი დავუდგინეთ მათ, რომელთაც არ სურთ გამედიდურება დედამიწაზე და უკეთურობის**

**გავრცელება. კეთილი აღსასრული მოელით მხოლოდ ღთისმოშიშებს!“** (სურა ყასასი, აიათი 83)

ყარუნის ამბავში წარმოდგენილია ამაყი, შურიანი, საიქიო– დავიწყებული, სააქაოზე შეყვარებული ადამიანების ტრაგიკული დასასრული. მუჰამმედის მიმდევრებმა ამ ამბისგან შეიძლება გაკვეთილი აიღონ.

ამავე დროს, ამ ნოველაში გადმოცემულ ცილისწამებაზე მისტიკოსები ასე ამბობენ:

მუსას მიერ ღვთიური ზეშთაგონების მხარდაჭერის გარეშე ჩადენილმა ქმედებამ, ფათუნისთვის ხელისკვრამ და მისი სიკვდილის მიზეზად ქცევამ, მისი სინდისი ძალიან შეაწუხა, თანაც უდიდესმა ღმერთმა უბრძანა:

**„და გამოგარჩიე შენ ჩემთვის!“** (სურა ტაჰა, აიათი 40)

ე. ი. ღმერთმა მას უთხრა: „ჩვენი ზეშთაგონების, ბრძანებისა და ნებართვის გარეშე კოპტი მოკალი!“

აი, ეს ამბავი მუდამ კვლად ქონდა მუსას გულში. სინამდვილეში, შუამავალ მუსას ცუდი განზრახვა არ ჰქონია. მაგრამ თავისმა ნამოქმედარმა მასზე ცილისწამებას ჩაუყარა საფუძველი.

ამის გამო, გვირჩევენ უფროსები მუდამ ყურანისა და სუნნეთის შესაბამისად ვიმოქმედოთ და ვერიდოთ საკუთარი ინიციატივების სიყვარულით ქმედებას.

## შუამავალი მუსა და ჰიზირი

ფარაონის წითელ ზღვაში დახრჩობის შემდეგ, მუსა თავის ტომს ძალიან ბრძნულ რჩევებს აძლევდა. ტომს მისი ცოდნისა და უნარის სიღრმე აოცებდა და აღაგზნებდა. მათ შორის ერთმა თქვა:

„ალლაჰის შუამავალო! დედამიწაზე შენზე მცოდნე ვინმე არსებობს?“

შუამავალმა მუსამ უთხრა:

„ასეთს არავის ვიცნობ!“

ამ დროს ზეშთაგონება მოევლინა:

„იმ ადგილას, სადაც ორი ზღვა ერთდება, არის ერთი ჩემი მონა–მსახური, რომელსაც ღვთიური ცოდნა ვუბოძე. შენი მიმდევრებისგან ერთი აირჩიე და მასთან წადი!“

მას რომ მიენიშნა, ის კაცი ჰიზირი იყო.

შუამავალი მუსა ღმერთს შეევედრა:

„იმ ადამიანს როგორ ვიპოვი?“

უდიდესმა ალლაჰმა მუსას უთხრა, რომ ჩანთაში მკვდარი თევზი ჩაედო და ეს თევზი რომელი ორი ზღვის შესაყარზეც გაცოცხლდებოდა და წყალში გადახტებოდა, იქ იპოვიდა ჰიზირს.

მუსა იუშა იბნ ნუნთან ერთად მაშინვე ჰიზირის საძებნელად გაეშურა.

თქმულების მიხედვით, ერთი შესვენების დროს მუსამ დაიძინა. ამ დროს იუშა იბნ ნუნმა დაინახა, რომ თევზი უცებ გაცოცხლდა და წყალში გადახტა. მუსამ რომ გაიღვიძა თქვა:

„წამოდი გზა გავაგრძელოთ, წინ კიდევ გრძელი გზა გვაქვს.“

**„და აკი, მუსამ უთხრა თავის ახალგაზრდა მეგობარს: არ გავჩერდები, სანამ არ მივაღწევ ორი ზღვის შესართავს, თუნდ მრავალი წელი ვიმოგზაუროო!“** (სურა ქაჰფი, აიათი 60)

მევლანა ამ შემთხვევის საოცარ მხარეებს ასე აღწერს:

„კეთილშობილო ადამიანო! ეს სულიერი დაუოკებელი შეხვედრის წყურვილი ალლაჰთან მოსაუბრე შუამავალ მუსასი, ნახე! ნახე, მუსა რას ამბობს:

მიუხადავად იმისა, რომ მრავალი თანამდებობა მიჭირავს, ჩემს თავში ყოფიერებას ვერ ვგრძნობ. იმისათვის, რომ უფრო იქით მივაღწიო, ვეძებ ჰიზირს, რომელიც ჩემ სულს გაანათებს.“

მუსამ ჰიზირის საძებნელად წასვლა რომ დააპირა, მისმა ტომმა უთხრა:

„მუსა, შენს ტომს ტოვებ და შენზე უფრო დაბალ საფეხურზე მდგომი კაცის სანახავად მიდიხარ! რამდენ ხანს უნდა იხეტიალო და ეძებო? ის, რასაც ეძებ შენშია, ეს შენც იცი. ცამდე მაღალო, შუამავალო! მიწაზე რამდენ ხანს უნდა იხეტიალო?“

მუსამ თავის ტომს უთხრა:

„რა ხდება, მზესა და მთვარეს გზა არ გადაუჭრათ! მე შუამავლობის მთვარე ვარ, ჰიზირი კი წმინდანების მზეა. ისე, როგორც იქნებიან ჩემზე მაღალ საფეხურზე მდგომი შუამავლები, ჰიზირიც წმინდანებს შორის ყველაზე მაღალ საფეხურზე მდგომია.“

„მე მივდივარ ორი ზღვის შესაყარზე, რათა დროის სულთან წმინდანს ვესაუბრო. ჰიზირს გამოვიყენებ იმის საშუალებად, რომ ჭეშმარიტებასა და საიდუმლოებებს ჩავწვდე. მასთან შესახვედრად კი დიდი ხნით მგზავრობაში ყოფნა მომიწევს."

**„ამგვარად, როცა მიაღწიეს ორი ზღვის შესართავს, დაივიწყეს ორივემ თავიანთი თევზი, მაშინ იგი დაადგა თავის გზას ზღვაში და გაუჩინარდა."** (სურა ქაჰფი, აიათი 61)

თუმცა იუშა იბნ ნუნმა თევზის გაცოცხლება და ზღვაში გადახტომა დაინახა, მაგრამ დაავიწყდა ეს შუამავალ მუსასთვის ეთქვა. გზა ერთად გააგრძელეს. დიდხანს იარეს და ბოლოს ერთი ხის ქვეშ ჩამოჯდნენ.

**„**(შეხვედრის ადგილი) **ამგვარად, როცა კიდევ უფრო შორს წავიდნენ, უთხრა თავის ახალგაზრდა მეგობარს: მოგვართვი სადილი, ვფიცავ, ამ მგზავრობით ძალიან დავიღალეთ! "** (სურა ქაჰფი, აიათი 62)

იუშა იბნ ნუნს მაშინვე გაახსენდა და თქვა:

„ღმერთო ჩემო! დამავიწყდა მეთქვა, თევზი ზღვაში რომ გადახტა!"

**„**(ახალგაზრდა კაცმა) **უთხრა: დაინახე, როცა შევაფარეთ თავი კლდეს, მაშინ, უეჭველად, მე დამავიწყდა თევზი და იგი ჩემთვის არავის დაუვიწყებია, თუ არა ეშმაკს, რომ არ გამხსენებოდა. მან კი გააგრძელა თავისი გზა ზღვაში გასაოცრად."** (სურა ქაჰფი, აიათი 63)

**„**(მუსამ) **მიუგო: სწორედ ესაა, რასაც ვეძებდით! და უკან გაჰყვნენ საკუთარ ნაფეხურებს."** (სურა ქაჰფი, აიათი 64)

**„ამგვარად შემოხვდათ მათ ერთი მსახური ჩვენს მსახურთაგანი, რომლისთვისაც ნაბოძები გვქონდა წყალობა ჩვენგან და შევასწავლეთ ჩვენ მას ჩვენეული ცოდნა."** (სურა ქაჰფი, აიათი 65)

აქ მოცემული ცოდნა ღვთიური ცოდნაა. ღვთიური ცოდნა მისტიკის გზაზე სულიერი აღზრდის ბოლოს მიიღწევა, ღმერთის ბოძებული ცოდნაა. იმის გამო, რომ ეს ცოდნა გულთანაა კავშირში, სულისა და გულის განწმენდით მოიპოვება. ეს ცოდნა გარედან მიღებული ცოდნით არ მოიპოვება, ეს ეძლევა ადამიანებს, რომელთა მიმართაც ღმერთი კეთილგანწყობილია. მაგრამ ამ ცოდნაში ადამიანის უნარისა და შესაძლებლობების მიხედვით პასუხისმგებლობაც დევს. ადამიანი საკუთარი კეთილდღეობისთვის ვალდებულია ეს უნარი განავითაროს. ჰიზირზე უდიდესი ღმერთი ბრძანებდა:

**„უთხრა მას მუსამ: შეიძლება გამოგყვე, რათა მასწავლო მე ის, რაც შენ გესწავლა ჭეშმარიტებასთან მისაღწევად?“** (სურა ქაჰფი, აიათი 65)

სურა „ბაყარაში“ ალლაჰი ბრძანებს:

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! თუ ერთმანეთისგან ვალს იღებთ გარკვეული ვადით, დაწერეთ ეს (ხელწერილი). და დაწეროს ეს სამართლიანად მწერალმა თქვენ შორის. უარი არ თქვას მწერალმა. ისე დაწეროს, როგორც ალლაჰმა ასწავლა მას. მევალემ უკარნახოს და ეშინოდეს მას ალლაჰის, მისი ღმერთისა და არ დააკლოს არაფერი. და თუ ის, ვინც მევალეა, გონებასუსტია ან უძლური, ან თავად კარნახი არ ძალუძს, მაშინ მისმა მეურვემ უკარნახოს სამართლიანად და აიყვანეთ მოწმედ თქვენგან ორი კაცი. თუ ორი კაცი არ იქნება, ერთი კაცი და ორი ქალი, ვისზეც თანახმა ხართ, როგორც მოწმეზე; ეს იმ შემთხვევისთვის, თუ რომელიმე ქალს შეეშლება, შეახსენოს მეორემ. და უარი არ თქვან მოწმეებმა, როცა ეძახიან. არ დაიზაროთ ვალის თავისი ვადით ჩაწერაზე, დიდი (მნიშვნელოვანი) იქნება ის თუ მცირე (უმნიშვნელო). ეს ალლაჰის წინაშე ყველაზე სამართლიანი და ყველაზე საღი (მყარი) მოწმეობისთვისაა, და ჭეშმარიტებასთან ყველაზე ახლოა, რომ ეჭვი არ შეგეპაროთ. მაგრამ თუ ერთმანეთში ნაღდი ფულით გადაბარებაა, მაშინ ცოდვად არ გეთვლებათ, თუკი ამას არ დაწერთ. აიყვანეთ მოწმეები გარიგების დადებისას და არც მწერალს შეხვდეს რამე უსიამოვნება და არც მოწმეს; და თუ იქმთ ამას (ზიანს მიაყენებთ), უეჭველად, ეს თქვენი ჭეშმარიტი გზიდან გადახვევაა. და გეშინოდეთ ალლაჰისა! ალლაჰი გასწავლით, უეჭველად, ალლაჰი ყოვლისმცოდნეა!!“** (სურა ბაყარა, აიათი 282)

მუსამ, ის კაცი ზეშთაგონებით რომ მიენიშნა, საბოლოოდ ერთი კლდის ქვეშ, ხალათში გახვეული იპოვა. მას სალამი მისცა და გაეცნო:

„მე მუსა ვარ!“

ჰიზირმა უპასუხა:

„ე. ი. ებრაელების შუამავალი მუსა შენ ხარ!“

მუსამ ჰკითხა:

„შენ ის ადამიანი ხარ, ვისზეც ალლაჰმა მითხრა რომ ადამიანებს შორის ყველაზე მცოდნეა?“

ჰიზირმა უპასუხა:

**„მუსა! ალლაჰმა მე მიბოძა ცოდნა, რომელიც შენ არა გაქვს. შენ კი გიბოძა ცოდნა, რომელიც მე არა მაქვს.“** (იხ. ბუჰარი, თეფსირი, 18/2,3,4, მუსლიმი, ფედაილი, 170)

მუსამ ჰიზირს უთხრა, რომ ამ ცოდნის შესწავლა სურდა. ამგვარად, ის ზოგიერთი შემთხვევის სიბრძნეს, რომელიც ადამიანს შეუძლებლად და საოცრად ეჩვენებოდა ჰიზირისგან ისწავლიდა.

**„უთხრა მას მუსამ: შეიძლება გამოგყვე, რათა მასწავლო მე ის, რაც შენ გესწავლა ჭეშმარიტებასთან მისაღწევად?“** (სურა ქაჰფი, აიათი 66)

ჰიზირმა:

**„მიუგო: უეჭველად, შენ მოთმინება არ გეყოფა, რომ ჩემ გვერდით დარჩე!“** (სურა ქაჰფი, აიათი 67)

**„და როგორ მოითმენ იმას, რასაც ცოდნით ვერ შეწვდები?“** (სურა ქაჰფი, აიათი 68)

ამ სიტყვებით ჰიზირმა მუსას ფსიქოლოგიური მდგომარეობის შესახებ ნიადაგი მოსინჯა, მას საკუთარ თავზე უამბობდა, ეს მონათხრობი შემდეგში გამოაშკარავდებოდა. შუამავალ მუსას ამ შემთხვევებისგან ასაღები გაკვეთილი, საკუთარი მდგომარეობის ცოდნა და მომთმენად ყოფნა იყო.

„ჩემთან ყოფნის მოთმინება შენ არ გამოგივა. შენ ამ საკითხში შეწყალებული ხარ, რადგან ამ ცოდნის სრულყოფილება ჯერ შენ არ გბოძებია“ — უთხრა ჰიზირმა.

მუსამ **„მიუგო: მე მიხილავ მომთმენს, თუ ალლაჰის ნება იქნება, და არ აღვუდგები შენს ბრძანებებს!“** (სურა ქაჰფი, აიათი 69)

ჰიზირმა მუსას უთხრა:

**„უთხრა: მაშინ, თუ გამომყვები, არაფერი მკითხო, სანამ მე თავად არ გამცნობ!“** (სურა ქაჰფი, აიათი 70)

ამ საკითხებზე რომ შეთანხმდნენ, ჰიზირი და მუსა იმ ცნობილ მგზავრობაში წავიდნენ.

ყურანში ამ მგზავრობის საოცრებები და სიბრძნე ასეა მოთხრობილი:

**„ამგვარად გაუდგნენ ორივე გზას. როცა გემზე ავიდნენ, გახვრიტა იგი. უთხრა: ნუთუ გახვრიტე იგი, რომ დაახრჩო ხალხი მისი? ვფიცავ, შენ დიდი ცოდვა ჩაიდინე!“** (სურა ქაჰფი, აიათი 71)

„(ჰიზირმა) **მიუგო: განა არ მითქვამს, უეჭველად, შენ ვერ შეძლებ ჩემს გვერდით მოთმენას?“** (სურა ქაჰფი, აიათი 72)

„(მუსამ) **უთხრა: ნუ მისაყვედურებ იმის გამო, რაც დამავიწყდა და ნუ გამიძნელებ ჩემს საქმეს!“** (სურა ქაჰფი, აიათი 73)

**„ასე განაგრძეს გზა, სანამ არ შეხვდნენ ბიჭუნას და მაშინ მოკლა მან იგი. უთხრა: ნუთუ მოკალი უდანაშაულო ადამიანი, რომელსაც არავინ მოუკლავს? ვფიცავ, შენ გასაკიცხი რამ ჩაიდინე!“** (სურა ქაჰფი, აიათი 74)

„(ჰიზირმა) **მიუგო: განა არ მითქვამს, უეჭველად, შენ ვერ შეძლებ ჩემს გვერდით მოთმენას?“** (სურა ქაჰფი, აიათი 75)

„(მუსამ) **უთხრა: თუკი შეგეკითხე რამე ამის მერე, მაშინ აღარ განაგრძო ჩემთან მეგობრობა. შენი საქციელი უკვე გამართლებულია!“** (სურა ქაჰფი, აიათი 76)

ამ სიტყვებით შუამავალ მუსას უნდოდა ეთქვა, რომ მეტი პატიების თხოვნის უფლება აღარ ჰქონდა.

**„განაგრძეს გზა, სანამ არ მივიდნენ სოფლის მოსახლეობასთან. და მათგან საჭმელი მოითხოვეს. მაგრამ მათ თავი შეიკავეს, რომ გამასპინძლებოდნენ ამ ორს. მათ დაინახეს კედელი, რომელიც სადაცაა ჩამოინგრეოდა და მან ის გაამაგრა. მუსამ უთხრა: რომ მოგენდომებინა, ამისათვის გასამრჯელოს მიიღებდი.“** (სურა ქაჰფი, აიათი 77)

„(ჰიზირმა) **მიუგო: ესაა განშორება ჩემსა და შენს შორის, მაგრამ განგიმარტავ იმას, რისი მოთმენაც ვერ შეძელი.“** (სურა ქაჰფი, აიათი 78)

**„რაც შეეხება გემს, ის ღატაკებს ეკუთვნოდათ, რომლებიც ზღვაში მუშაობდნენ. მისი დეფექტიანობა ვინებე, ვინაიდან, მათ უკან იყო მეფე, რომელიც ყველა გემს ძალით ართმევდა.“** (სურა ქაჰფი, აიათი 79)

**„მაგრამ რაც შეეხება ბიჭუნას, მისი მშობლები მორწმუნენი იყვნენ, ამიტომაც ვშიშობდით, რომ არ ჩაეთრია ისინი უსამართლობასა და ურწმუნოებაში.“** (სურა ქაჰფი, აიათი 80)

**„ამგვარად ვინებეთ ჩვენ, რომ თავიანთ ღმერთს იგი ჩაენაცვლებინა მასზე უკეთესით, წმინდათი და ლმობიერით!“** (სურა ქაჰფი, აიათი 81)

**„ხოლო რაც შეეხება კედელს, ქალაქში იყო ორი ობოლი ბიჭი. მის ქვეშ იყო განძი მათთვის. მათი მამა მართალი კაცი იყო და შენმა უფალმა ინება, რომ მათ სრულწლოვანებამდე მიეღწიათ,**

**მერე კი ამოეღოთ თავიანთი განძი, წყალობად შენი ღმერთისა. მე არ მოვქცეულვარ ჩემი გადაწყვეტილების თანახმად. აი, ახსნა იმისა, რისი მოთმენაც შენ ვერ შეძელი.“** (სურა ქაჰფი, აიათი 82)



შეძენილი ცოდნის დროს თემები უფრო ადვილი გასაგებია, ამიტომ ამ შემთხვევაში გამოყენებული კითხვების დასმის მეთოდი ღვთიური ცოდნისას სანდო არ არის. რადგან ეს ცოდნა გულში შთაგონების შედეგადაა ჩასახლებული, ამიტომაც მოწაფე მას მისი უნარისა და შესაძლებლობების ფარგლებში მოიპოვებს. ამის გამო მოწაფემ ჭკუასთან ერთად უფრო დიდი მნიშვნელობა სულის აღზრდას უნდა მიანიჭოს. ე. ი. სულის აღზრდით გულის უნარის განვითარებაა საჭირო.

მართლაც, საყურადღებოა შუამავლი მუსას გაგზავნა ჰიზირთან ღვთიური ცოდნის მისაღებად. მუსასთვის ღვთიური ცოდნის სხვისგან სწავლა, რაიმე ნაკლი არ იყო.

„ღმერთო ჩემო! მეც მათგანი გამხადე!“ (იბნ ქესირი, თეფსირი, ტ. 2. გვ. 259)

ჰიზირის ნოველის სხვა განსაკუთრებულობა ისაა, რომ აქედან ნათელია ადამიანს ჭეშმარიტების შემთხვევისა და მოვლენის არსში ჩაწვდომა მხოლოდ მისი ცოდნის შემთხვევაში შეუძლია. ადამიანის გონებამ მიზეზები და გარე ფაქტორები არ უნდა დაივიწყოს, სისუსტის გამო გამოუვალ მდგომარეობაში არ უნდა ჩავარდეს და შემთხვევის სიღრმესა და საოცრებაში ჩაწვდომა უნდა შეძლოს.

გონება მიზეზების ცოდნის გარეშე შემთხვევას ვერ ჩასწვდება, ისევე როგორც თვალი შორ მანძილზე საგანს ვერ დაინახავს და ყური საშინელ ხმაურში მორთოლვარე ხმას ვერ გაიგონებს. გონების მიზეზებში ჩაწვდომის შესაძლებლობას საზღვრები აქვს. როგორც კი ამ საზღვრებს გასცდება, შემეცნება მცირდება და უძლური ხდება.

იმამი გაზალი დიდი ხნის პიროვნული გამოცდილების შედეგად დარწმუნდა, რომ ღვთიურ საიდუმლოებებში ადამიანური ჭკუით ჩაწვდომა შეუძლებელია. მან ფიზიკური და გარე სამყაროს იქით ღვთიური საიდუმლოს გასაგებად გულისხმიერი ცოდნის ქონის აუცილებლობა დაინახა, ის მიხვდა, რომ მხოლოდ ამგვარად შეიძლება ღმერთთან მიღწევა.

იმამი გაზალიმ თავის დიდებულ ნაწარმოებში — „ფილოსოფოსების გაუაზრებლობა“, ფილოსოფოსების ზოგიერთი შეხედულების უკუგდებით, წინ წამოსწია აზრი, რომ მათზე სრულად მინდობა გონების სისუსტეა. გაზალი ჭეშმარიტების ძიების გზაზე თავის გავლილ ეტაპებს და მიღწეულ შედეგებს ასე გამოხატავს:

„გონება ისე დავძაბე, ისე დავძაბე, რომ დაფლეთის ზღვართან მივიყვანე. დავინახე, რომ ერთი წერტილის შემდეგ ის აუცილებლად უძლურია. შევიმეცნე, რომ ღვთიურ საიდუმლოში ჩასაწვდომად შუამავლის სულიერების გარდა, სხვა გზა არ არსებობს!

უდიდეს ღმერთს შევევედრე. დაფიქრების, თავშეკავებისა და ღმერთის ხსნების მსგავსი სულიერი აღზრდის შედეგად ალლაჰის შუამავლის სულიერებას შევუერთდი და გონების შტორმში დახრჩობას გადავურჩი.“

თუ ჰიზირის ნოველაში მოთხრობილ შემთხვევებს გონებით გავაანალიზებთ, გემის გახვრეტა მათი პატრონების წინააღმდეგ უსამართლობად გამოჩნდება. სინამდვილეში კი ღარიბების ერთადერთი შემოსავლის წყარო ტირანებისგან მიტაცებისთვის ხელშეშლაა. ახალგაზრდის მოკვლა მკვლელობის შემთხვევაა, მაგრამ სინამდვილეში იმ ახალგაზრდის ღვთისმოსავი დედ-მამის საიქიო ცხოვრების დაცვაა.

ამავე ფორმით იმ სოფლის კედლის აშენება, რომლებმაც მათ არ უმასპინძლეს, ლოგიკას ეწინააღმდეგება, მაგრამ ამგვარად მოქცევის სინამდვილე ობლების ანაბრის დაცვაა. ის კედელი რომ დანგრეულიყო, ბავშვების ოქრო მათს გაზრდამდე უსამართლო სოფლელების ხელში მოხვდებოდა.

ამ შემთხვევების საიდუმლოებები მხოლოდ ღვთიური ცოდნით ხდება აშკარა. რადგან ბედის საიდუმლოს გონებით ვერ შეიმეცნებ. ბედისწერაში ჩაწვდომა ადამიანის შემეცნებაზე მაღლა მდგომი საქმეა.

ბუჰარში ამ ნოველასთან დაკავშირებით შემდეგი ჰადისია გადმოცემული:

„ღმერთმა შეიწყალოს მუსა იმრანის ძე! რომ მოეთმინა, ჰიზირი მას უფრო საოცარ და საკვირველ შემთხვევებს ასწავლიდა.“ (ბუჰარი, ენბია, 27, აჰმედ იბნ ჰანბელი, V, 118)

## საკითხავი ნაწილი -1-

### სამი ღვთისმოსავი ადამიანი

ებრაელებს შორის ღვთისმოსავი ადამიანებიც იყვნენ. ალლაჰის შუამავლის ეს წმინდა ჰადისი ამ ღვთისმოსავი ადამიანების მაგალითია:

„თქვენამდე მცხოვრებ ადამიანებისგან სამი პიროვნება გზას გაუდგა. ღამის გასათენებლად ერთ გამოქვაბულში შევიდნენ. ამ დროს მთიდან ერთი ქვა დაგორდა და გამოქვაბულის შესასვლელი ჩაკეტა.

სამივემ თქვა: ჩვენი კარგი ქმედებებით, ღმერთზე ვედრების გარდა, აქედან ვერაფერი გვიხსნისო!

მათ შორის ერთმა ასე თქვა:

ჩემო ალლაჰო! მე ძალიან მოხუცი დედ-მამა მყავდა. მათზე ადრე არც ბავშვებსა და არც ცხოველებს არაფერს ვაჭმევდი და ვასმევდი. ერთ დღეს შეშის შესაგროვებლად შორს წავედი. მათ დაძინებამდე ვერ დავბრუნდი. ვახშამი მოვამზადე, მაგრამ ვნახე, რომ ეძინათ. საკადრისად არ ჩავთვალე, მათ გაღვიძებამდე ჩემი ოჯახობისთვის რძე დამელევინებინა და ჯამით ხელში დაველოდე მათ გაღვიძებას. გათენდა. ბავშვები ჩემს ფეხებთან შიმშილისგან ტიროდნენ. ამ დროს დედამ და მამამ გაიღვიძეს და ვახშმის რძე დალიეს.

ჩემო ალლაჰო! თუკი ეს საქმე შენი კმაყოფილების მოსაპოვებლად გავაკეთე, ამ ქვისგან ჩვენ თავს დატეხილი უბედურება აგვაცილე!

ქვა ნაწილობრივ გადაიწია, მაგრამ იმდენად არა, რომ გამოსვლა შესაძლებელი ყოფილიყო.

მეორე ასე შეეხვეწა:

ღმერთო! ბიძაჩემს ერთი ქლიშვილი ჰყავდა. ის ყველაზე მეტად მიყვარდა. მასთან ერთად ყოფნა მინდოდა, მაგრამ ჩემ შეთავაზებაზე უარი თქვა. რამდენიმე წლის შემდეგ გასაჭირში ჩავარდა და ჩემთან მოვიდა. იმ პირობით, რომ მე ჩამბარდებოდა. მას ასი დირჰემი მივეცი. (გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდნილი) დამთანხმდა. ამით მეგონა შესაძლებლობა მომეცა მასთან ყოფნისა. მან კი მითხრა:

„ალლაჰის გეშინოდეს და უსამართლოდ ჩემ ნამუსს არ შეეხოო!“

მეც ალლაჰის შემეშინდა და ჩემს საყვარელ ქალს, რომელიც იძულებული იყო მე დამნებებოდა, გავეცალე. მიცემული ოქროც დავუტოვე.

ჩემო ალლაჰო! თუკი ეს საქმე შენი კმაყოფილების მოსაპოვებლად გავაკეთე, ჩვენს თავს დამტყდარი უბედურება აგვაცილე!

გამოქვაბულის კარი ცოტათი კიდევ გაიღო, მაგრამ გამოსვლა ისევ შეუძლებელი იყო.

მესამე პიროვნებამაც ასე თქვა:

ჩემო ალლაჰო! რამდენიმე მუშა დავიქირავე და ანაზღაურება მივეცი. მათგან ერთი ისე წავიდა, რომ ანაზღაურება არ აიღო. მისი ანაზღაურება ჩემს ანგარიშს დავუმატე და ქონება გავზარდე. რამდენიმე ხნის შემდეგ ის კაცი ჩემთან მოვიდა და მითხრა:



„ჩემი ანაზღაურება მომეცი!“

მეც ვუთხარი:

„აქ რასაც ხედავ: აქლემებს, ხარებს, ცხვრის ფარას — სულ შენი ანაზღაურებით მოვიპოვე. ყველა წაიყვანე!“

მან მითხრა:

„ალლაჰის მონა-მსახურო, ნუ დამცინი!“

„არა, არ დაგცინი, მართალს გეუბნები“.

ამის შემდეგ იმ კაცმა ყველაფერი წაიღო, რაც მისი იყო, არაფერი დაუტოვებია.

ღმერთო! თუკი ეს შენი კმაყოფილების მოსაპოვებლად გავაკეთე, ჩვენს თავსდამტყდარი უბედურება აგვაშორე!

ბოლოს ქვა გამოქვაბულის გასასვლელიდან გადაგორდა, ისინიც გამოქვაბულიდან გამოვიდნენ და გზა განაგრძეს.“ (ბუჰარი, ბუიუ 98, ქარე, 12; მუსლიმი, ზიქირი, 100)

ეს წმინდა ჰადისი ქმედების საშუალებად გამოყენების მტკიცებულებაა. მეორე მხრივ, მაგალითია იმისა, რომ ვისაც წინ ალლაჰის კამაყოფილების მოპოვება აქვს დაყენებული, მას ღმერთი სწყალობს.

ამის გამო საჭიროა, რომ ადამიანი თავის სურვილებს არ დაჰყვეს და უდიდესი ღმერთის ბრძანებები და აკრძალვები  შეასრულოს, ე. ი. თავის შემოქმედს დაემორჩილოს, რადგან მორჩილება ღმერთის სიყვარულის ყველაზე ტკბილი ნაყოფია.

ვინაიდან, ღმერთის გზაზე ყველაზე მაღალი საფეხური, რომელსაც შეიძლება ადამიანმა მიაღწიოს, არის ღმერთის კმაყოფილება. ეს კი ადამიანის ღმერთისგან კმაყოფილების ყველაზე დიდი ჯილდოა.

ღვთისმოსავების ეს მდგომარეობა აიათში ასეა გამოხატული:

**„მათი საზღაური მათი ღმერთის წინაშე ედემის  სამოთხეებია, სადაც ძირს  მდინარეები მოედინება, იქ სამუდამოდ დაჰყოფენ. ალლაჰი კმაყოფილია მათით და კმაყოფილნი არიან ისინი მისგან (ალლაჰისგან). აი, ეს მათთვის, ვინც მოკრძალებულია უფლის წინაშე!“** (სურა ბეიინე, აიათი 8)

## საკითხავი ნაწილი  –2–

### მუსას სამოთხის მეზობელი

ერთ დღეს მუსა უდიდეს ღმერთს შეევედრა:

„ღმერთო ჩემო! ჩემი სამოთხის მეზობელი ვინ არის?“

მან შემდეგი პასუხი მიიღო:

„მე მყავს ერთი მეგობარი, რომელიც ყასაბობას ეწევა. მაგრამ ყასაბობის გარდა, მას ძალიან მნიშვნელოვანი ერთი საქმეც აქვს. ამიტომ რომ დაპატიჟო შენთან, არ მოვა! აი შენი სამოთხის მეზობელი ის იქნება, მუსა!“

მუსა მაშინვე იმ ყასაბის სანახავად წავიდა. მისთვის არ უთქვამს, რომ მუსა იყო. უთხრა:

„მე შენთან სტუმრად მოვედი.“

ყასაბმაც მასთან მისული ეს ნათელსახიანი კაცი, რომელსაც სახეზე ერთი შეხედვით ეტყობოდა, რომ სხვებისგან განსხვავებული იყო, ღიმილით შეხვდა და სახლში წაიყვანა. ის სახლის მთავარ კუთხეში დასვა და პატივისცემით გაუმასპინძლდა. ხორცი თავისი ხელით მოუხარშა და წინ დაუდო. მუსას უთხრა, რომ მნიშვნელოვანი საქმე ჰქონდა, მას არ დალოდებოდა და საჭმელი მიერთვა. მოხარშული ხორცის სხვა ნაწილი წვრილ ლუკმებად მოამზადა. შემდეგ კედელზე კოხტად ჩამოკიდებული კალათა ფრთხილად ჩამოიღო და შიგ მყოფ უმწეო, ძალიან მოხუც, ჩიტისავით გამხდარ ქალს მომზადებული ლუკმები აჭამა. ჭამის შემდეგ პირი ლამაზად მოწმინდა. გასუფთავება დაამთავრა, მოეფერა, მოესიყვარულა და ისევ ფრთხილად ადგილზე დააბრუნა. როცა ის ამას აკეთებდა, ქალი მას განუწყვეტლივ ლოცავდა.

შუამავალმა მუსამ ეს კალათი ყასაბის დუქანშიც დაინახა, არაფერი უკითხავს. გაოცებული ელოდებოდა.

ყასაბმა ყველა სამსახური მოამთავრა და შუამავალ მუსასთან მივიდა. რომ დაინახა, ჭამა არ დაეწყო, ჰკითხა:

„ნათელსახიანო სტუმარო! ჭამა რატომ არ დაგიწყია?“

მუსამ უთხრა:

„სანამ ამ კალათის საიდუმლოს არ მეტყვი, ვერაფერს შევჭამ?“

ყასაბმა ასე უთხრა:

„ამ კალათში მყოფი საბრალო ქალი დედაჩემია! ძალიან მოხუცდა და ძალა აღარ აქვს. თან არავინ მყავს, მას რომ მიხედოს. მას მარტო რომ ვტოვებ, მეშინია, რამე ცხოველმა არ შეაწუხოს. ამიტომ ამ კალათში ვდებ და მაღლა ვკიდებ. ზოგჯერ ჩემთან დუქანში მიმყავს. ჩემი გულის სიმშვიდე მის მომსახურებაზეა დამოკიდებული. დედას დღეში ორჯერ ვაჭმევ, ამის სანაცვლოდ ყველა სამუშაოს სიხარულით ვასრულებ.“

შუამავალმა მუსამ ჰკითხა:

„კარგი, და შენ რომ ემსახურებოდი, ის რას გეჩურჩულებოდა?“

ყასაბმა უპასუხა:

„ყოველთვის, როცა დედას ვემსახურები, მლოცავს: ალლაჰმა სამოთხეში შენ მუსას მეზობლად გაქციოსო! მეც ამ ლამაზ ვედრებაზე „ამინს“ ვეუბნები. მაგრამ იმ უმაღლესი შუამავლის მეზობლობას რომ შევაძლებინებს, ის ქმედება სად და მე სად!“

მუსამ, რომელსაც ამ მომენტამდე თავისი ვინაობა არ გაუმხელია, უთხრა:

„ღვთისმოსავო ადამიანო, სამახარობლო! მე მუსა ვარ. შენთან მე ალლაჰმა გამომგზავნა. მიბრძანა: მე სამოთხეში შენს მეზობლად ვაქციე კაცი, რომელსაც დედის სამსახურში ნაკლი არა აქვს და მისი კმაყოფილება და ვედრება მოიპოვაო!“

მადლობა უთხარი ღმერთს, ეს ღვთიური წყალობა დალოცვილი ყოფილიყოს!

ყასაბს სიხარულისგან თვალები აუცრემლდა და მუსას სიყვარულით ხელზე მოეხვია. გახარებულებმა საჭმელი მშვიდად მიირთვეს და ალლაჰს მადლობა შესწირეს.



მუსას გარდაცვალების შესახებ სხვადასხვა თქმულება არსებობს. ამათგან ყველაზე ცნობილია ის, რომ მუსა ას ოცი წლის ასაკში გარდაიცვალა და ყუდუსის მხარეშია დაკრძალული.



# დღევანდელი იუდაიზმი

## დღევანდელი იუდაიზმი

იუდაიზმზე დაყრდნობით, მისი მიმდევრების რიცხვი დღეს დახლოებით 18 მილიონს შეადგენს. ისრაელში, ამერიკაში, რუსეთსა და სხვა ქვეყნებში მცხოვრებმა ებრაელებმა მათი რელიგიის რწმენა და ღვთისმსახურება დაამახინჯეს, ამგვარად, ისინი ჭეშმარიტებას დაშორდნენ. ამ ნაწილში იუდაიზმში ღმერთის რწმენა, წმინდა წიგნები, შუამავლის რწმენა და საიქიოს რწმენა დასკვნის სახითაა მოცემული.

## ღმერთის გაგება იუდაიზმში

ებრაელები ამბობენ, რომ ერთი ღმერთი სწამთ. დღევანდელი „თევრათის" ზოგიერთ ნაწილში ღმერთის რწმენა ანტრომორფული მახასიათებლების მატარებელია, ე. ი. ღმერთს ადამიანური მახასიათებლები დააკისრეს. ებრაელებმა ღმერთს იაჰვე (იაჰოვა) და ელოჰიმი უწოდეს.

იაჰოვა მხოლოდ ებრაელი ერის განსაკუთრებული ღმერთია. ისინი ამბობენ, რომ ღმერთმა–იაჰოვამ ებრაელი ერი ამოირჩია და თავისი კეთილგანწყობა მხოლოდ მათკენ მიმართა. სხვა ქმნილებები და ადამიანებიც შექმნა, მაგრამ მათ ებრაელების მსგავსი ფასი არა აქვთ. ებრაელები „ბატონი ერია". სხვა ერები კი იმისთვის არიან შექმნილი, რომ მათ ემსახურონ. ამის გამო, ებრაელობა მთელ დედამიწაზე არ გავრცელებულა და ებრაელობაზე დაყრდნობილი გლობალური ცივილიზაცია არ შეუქმნია.

იუდაიზმის ღმერთის რწმენის, ღმერთისთვის მიწერილი ადამიანური თვისებებისგან ეს მაგალითები შეიძლება მოვიყვანოთ: „თევრათში," „თექვინი 6/5–7; 8/21–22" ნაწილებში გადმოცემულია, რომ ღმერთმა დაინახა, ადამიანები ძალიან ბევრ ბოროტებას ჩადიოდნენ, ინანა, რომ ისინი შექმნა და ამიტომ წარღვნით გაანადგურა. მაგრამ ამის შემდეგ ძალიან დამწუხრდა და თქვა, რომ ქვეყანას ამ ფორმით ერთხელ კიდევ აღარ გაანადგურებდა.

ბოლო დროის ებრაელი მეცნიერების მიერ ამის მტკიცება, „შეცდომა", „სინანული", „გადაწყვეტილების შეცვლის" მსგავსი ადამიანური თვისებების ღმერთის თვისებებად მოხსენიება, ინტერპრეტირებამდე სერიოზული

საკითხია და ძალიან სახიფათოა. მათი ეს მტკიცებები აჩვენებს, თუ რაოდენ სუსტები დარჩნენ.

„თევრათის“ სხვადასხვა ნაწილში ღმერთ „იაჰოვაზე“ კიდევ ბევრი ადამიანური თვისებაა მიწერილი. ამათგან რამდენიმეს ჩამოვთვლით:

ღმერთმა ებრაელების გაუთავებელ ამბოხებებზე თქვა: „მონანიებით უკვე დავიღალე.“ (იერემია 15/6)

„ღმერთმა სამყარო ექვს დღეში შექმნა. მეშვიდე დღეს კი დაისვენა.“ (თექვინი, 2/3)

ეს იმის მაჩვენებელია, რომ ღმერთს უძლურების თვისება მიეწეროს.

დასვენება, მონანიება და დაღლა ადამიანისა და სხვა არსებებისთვის დამახასიათებელი თვისებებია, ის სისუსტისა და გამოუვალ მდგომარეობაში ყოფნის ჩვენებაა.

ამათზე უფრო საინტერესო, ქვემოთ მოცემული გამოხატულებების „თევრათში“, ზეშთაგონებით მოვლენილ წიგნში, შეხვედრაა.

„ღვთის ვაჟიშვილებმა დაინახეს, რომ ადამის ქალიშვილები ლამაზები იყვნენ და თავიანთ რჩეულებზე დაქორწინდნენ.“ (თექვინი, 6/2)

ძალიან საყურადღებოა აგრეთვე „თევრათში“ გადმოცემული იაყუბის ჭიდილი ღმერთ იაჰოვასთან. ამის მიხედვით შუამავალი იაყუბი, ოჯახის წევრებთან ერთად როცა ბიძისგან ქენანის მხარეში ბრუნდებოდა, უდაბნოში ერთ კაცს შეხვდა და მზის ამოსვლამდე მას ეჭიდავებოდა.

მიუხედავად იმისა, რომ იაყუბი ეუბნებოდა — „გვეყოფა წვიდეთ!“ ის კაცი ჭიდაობას არ მოეშვა, შემდეგ იაყუბს უთხრა:

„დღეიდან შენ იაყუბი კი არა, ღმერთთან მოჭიდავე გეწოდება, რადგან შენ ღმერთსა და ადამიანებს დაუპირისპირდი და ისინი დაამარცხე!“ (თექვინი, 32/22–32)

ისე, როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, თევრათში უდიდესი ალლაჰის ყოველგვარი ნაკლოვანებებისგან თავისუფლების საპირისპიროდ მასზე ადამიანური სისუსტეა მიწერილი.

„თევრათში“, კვლავ, ალლაჰის რწმენასთან შეუთავსებელი ამგვარი ამბავია გადმოცემული:

„დღის სიგრილეში სამოთხის ბაღებში მოსეირნე ღმერთი ადამსა და ევას ეძებს. ისინი ხის უკან არიან დამალული. ღმერთმა ისინი რომ ვერ დაინახა, შუამავალ ადამს ეძახის: „სად ხარ?“ ადამი პასუხობს: „ბაღში. როგორც კი შენი ხმა გავიგე, შემეშინდა, რადგან შიშველი ვიყავი, ამიტომ დავიმალე.“ (თექვინი, 3/8–10)

ყველა ეს გამოხატულება როგორც არ უნდა განმარტო, აშკარაა, რომ ერთხელ გაფუჭებულ ღვთიურ სრულყოფილებას ადამიანური განმარტებებით ვერ იხსნი.

დღეს ბევრი მეცნიერი ამბობს, რომ „თევრათში“ მოცემული ღმერთის რწმენა ძველ ეგვიპტესა და ბაბილონში არსებული ღმერთის რწმენისა და კერპთაყვანისმცემლობის ზეგავლენას განიცდის. აი, ამ რწმენამ თან ებრაელებზე და თან „თევრათის“ ჩანაწერებზე მოახდინა ზეგავლენა.

## თევრათი

დღევანდელი ებაელების წმინდა წიგნი სამი ნაწილისგან — „თორას (თევრათის)“, „შუამავლების“ და „წიგნებისგან“ შედგება. „თორა“ წიგნის პირველ ხუთ ნაწილს იკავებს: „თექვინი“, „გამოსვლა“, „ლევილიები“, „რაოდენობა„ და „თესნიეს წიგნები“. ებრაელების წმინდა წიგნის მეორე სახელია „ძველი აღთქმა“. დღევანდელი ქრისტიანების „სახარებას (ინჯილს)“ კი — „ახალი აღთქმა“ ეწოდება.

„თევრათში“ რელიგიური კანონების გვერდით სამყაროს შექმნასა და შუამავალ მუსას გარდაცვალებამდე მომხდარ ზოგ შემთხვევაზეა საუბარი. „თესნიეს წიგნის“ ბოლო ნაწილში შუამავალ მუსას გარდაცვალება, დაკრძალვა და მისი ტომის გლოვის ცერემონიაა აღწერილი. „თევრათი“ შუამავალ მუსას სიცოცხლეში იქნა მოვლენილი. ეს კი ნიშნავს, რომ ჯერ კიდევ მის სიცოცხლეში მისი სიკვდილი იყო გადმოცემული. რაც შეუძლებელია.

ებრაელები ამ ცნობებს თავისებურად განმარტავენ. ერთი ნაწილი ამბობს, რომ შუამავალ მუსას ეს ყოველივე ღმერთმა სიკვდილამდე ამცნო, მანაც ისინი „თევრათში“ ჩაწერა. მეორე ნაწილი კი ამბობს, რომ ესენი იქ შუამავალ მუსას შემდეგ ებრაელების მეთაურმა იეშუმ ჩაწერა.

ამ ნაწილებში შუამავალ მუსას გარდაცვალებისა და დაკრძალვის ცერემონიების აღწერა აშკარა მტკიცებულებაა იმისა, რომ თევრათს ადამიანებმა შემდეგ დამატებები გაუკეთეს.

„ძველი აღთქმის“ ორიგინალი, რომელიც შუამავალ მუსას კუთვნილებად ცხადდება და რომელიც „თევრათსაც“ შეიცავს ჩვ. წ. აღ-ით 90 ან 100 წელს დასრულდა და ოფიციალურად დამტკიცდა. ეს „ძველი აღთქმა“ ზემოთ მოცემულ დროს შეკრებილი ებრაელების სათათბიროს მიერ სხვადასხვა ეგზემპლარებს შორის იქნა შერჩეული და დღევანდელი სახე მიეცა. ე. ი. შუამავალი მუსას სიკვდილიდან დახლოებით 1300 წლის შემდეგ მისთვის მოვლენილი წმიდა წიგნის შინაარსი დგინდება. ისტორიის განვითარება და შემთხვევები ამყარებს იმ აზრს, რომ შეუძლებელია

შუამავალ მუსასთვის ზეშთაგონებული ღვთიური სიტყვა დაცულიყო ისე, როგორც მას მოევლინა.

## თალმუთი

„თალმუთი“ შუამავალ მუსას „თევრათის“ განმარტებების მომცველი კომენტარებია. თავიდან ეს კომენტარები ებრაელებს შორის ზეპირად გადაიცემოდა და ისე ისწავლებოდა. შემდეგში ეს სიტყვები დაიწერა. ამას „მიშნა“ ეწოდა. იგი მოიცავს ცნობებს, თუ როგორ უნდა იქნეს გამოყენებული რელიგიური კანონები. ჩვენი წელთაღრიცხვის პერიოდში პალესტინასა და ბაბილონში მოპოვებულ ღვთიურ წერილებზე– მიშნაზე მუშაობა ჩატარდა. ჩვ. წ. აღ–ით **IV** და **V** საუკუნეებში ეს სამუშაოები დასრულდა და „მიშნას“ მიეცა დღევანდელი სახე. ამგვარად შეიქმნა „თალმუთი“. დღეისთვის არსებობს ორი სხვადასხვა — ქუდუსისა და ბაბილონის „თალმუთი“.

„მიშნა“ — განმეორებას, „თალმუთი“ კი — განათლებას ნიშნავს. ამ მნიშვნელობით „თალმუთი“ „თევრათის“ კანონების განმარტებების მომცველი კომენტარები და დოქტრინების კრებულია, რადგან „თევრათში“ კანონები მთავარია. მაგალითად, ღმერთი „თევრათში“ ამბობს:

„მეშვიდე წელს ყანები არ უნდა დათესო!“

„შაბათ დღეს სამუშაო არ უნდა გააკეთო!“

მაგრამ არ ამცნობს, ეს როგორ უნდა გაკეთდეს. ამის შესახებ ამხსნელ ცნობებს „თალმუთი“ იძლევა.

თუკი დავაკვირდებით ებრაელებისთვის „თევრათის“ მსგავსად წმინდა წიგნად ჩათვლილ „თალმუთის“ შექმნის ფორმებსა და პირობებს, ადამიანური მხარე ღვთიური თვისებების წინ დგას.

„თალმუთში დომინირებს რწმენა, რომ ებრაელ ერს ყველა ერზე ღირსეული ფესვები აქვს. აქ მოცემული ათი ბრძანება მხოლოდ ებრაელებზე მოქმედებს და არაებრაელებისთვის არავითარი მნიშვნელობა არა აქვს და პასუხისმგებლობას არ აკისრებს.

აქედან გამომდინარეობს დასკვნა, რომ ებრაელების წმინდა წიგნში დომინირებადი ელემენტია ის, რომ ღმერთი ებრაელებს განსაკუთრებულ მნიშვნელობას ანიჭებს. აქედან გამომდინარე, „ძველი აღთქმის“ ისტორიის მოთხრობით გადმოგეცით მთავარი მესიჯი, რომელსაც ყურადღება უნდა მიაქციოთ. დაწვრილებითი ამბები, მოსაბეზრებელი და გრძელი გვარის დავთარი ამის მაგალითებისგან მხოლოდ რამდენიმეა. ებრაელების წმინდა წიგნი, ერთი სიტყვით, ებრაელების ისტორია და მათი ღმერთთან ურთიერთობის მოთხრობაა. ამ მიმართულებით იუდაიზმი მთელი კაცობრიობის ბედნიერებისკენ წამყვანი მიზნისგან შორს მდგომი, მხოლოდ ებრაელების ბედნიერებისა და მბრძანებლობისკენ მიმართული, ერთი ერის რწმენაა.

ამ მნიშვნელობით ის შორსაა იმისგან, რომ იყოს მსოფლიო მასშტაბის რელიგია.

## შუამავლის გაგება

იუდაიზმში შუამავლობა შუამავალ იბრაჰიმისგან იწყება და მათი რიცხვი ორმოცდარვაა. შუამავალ იბრაჰიმამდე შუამავალი არ მოვლენილა. ამ ორმოცდარვა შუამავლისგან თექვსმეტი კანონიკურია. ე. ი. ის შუამავლებია, რომლებიც წმინდა წიგნებშია მოხსენიებული. ამათგან შვიდი შუამავალი ქალია. „თევრათის“ მიხედვით ორგვარი შუამავლები არსებობენ: არაჭეშმარიტი და ჭეშმარიტი. ამ ორმოცდარვა შუამავლის გარდა, ყველა არაჭეშმარიტია. ისინი არ შეიძლება შუამავლებად იქნენ მიღებული.

ჭეშმარიტმა შუამავლებმა:

1. ადამიანს ერთი ღმერთის მონა-მსახურობისკენ უნდა მოუწოდონ და მის გარდა სხვა ღმერთი არ უნდა აღიარონ. (იერემია, 14/14, 23/21, 32)

2. მომავალთან დაკავშირებული ამბები უნდა გადმოსცენ და ნათქვამი უნდა განახორციელონ. (თესნიე, 18/20-22)

როგორც ხედავთ, ის ხუთი მახასიათებელი: ერთგულება, ანაბარი, გამჭრიახობა, ქადაგება, სიწმინდე, რომლებიც ისლამში შუამავლებისთვის აუცილებელია, იუდაიზმში არ არის. ამის ნაცვლად ზემოთ მოცემული ორი პირობაა. სხვადასხვა რელიგიურ წყაროებში გადმოცემულ ამბებში ებრაელების რწმენაში შუამავლებს შეუძლიათ ითაღლითონ, იმრუშონ და უსამართლონი იყვნენ, ტყუილი თქვან, მხოლოდ საკუთარ თავზე იფიქრონ და ეგოისტური ხასიათი გამოავლინონ.

შუამავლების შესახებ ებრაელების შეხედულებებს თუ შევხედავთ, დავინახავთ, რომ ჩვენს წმინდა წიგნებთან წინააღმდეგობაშია. მაგალითად, „თევრათში“ ჰარუნ შუამავალი ხბოს გაკეთებასა და მასზე თაყვანისცემაშია დადანაშაულებული. (ჩიქიშ, 32/1-5, 24, 35) ებრაელები ჰარუნს შუამავალზე მეტად შუამავალ მუსას დამხმარედ და მრჩევლად თვლიდნენ. მათ ეს შემთხვევა რომც განემარტათ ისე, რომ „ჰარუნმა კერპი ტომის ზეწოლით გააკეთაო“, შუამავლობის მოვალეობასთან და მახასიათებლებთან ეს შეუთავსებელია, რადგან შუამავლებს ღვთიური დახმარება და მხარდაჭერა აქვთ. ყურანმა ეს ცილისწამება უარყო და შემთხვევა გადმოსცა ისე, როგორც სინამდვილეში მოხდა. ამის მიხედვით კი შუამავალი ჰარუნი ის ადამიანი კი არ იყო, ვინც კერპი გააკეთა, არამედ ის, ვინც ხბოს ქანდაკების გაკეთებისას ებრაელებისთვის ხელის შეშლას შეეცადა და ამის გამო ჩაქოლვის საფრთხის წინაშე აღმოჩნდა.

ისე, როგორც ღმერთის რწმენაში, შუამავლობის გაგებაშიც ებრაელობაში ერთმანეთის საწინააღმდეგო ცნობები დევს. სწორედაც, შუამავალი ადამი, შუამავალი იდრისი, შუამავალ ნუჰი და შუამავალ იბრაჰიმამდე სხვა შუამავლები შუამავლებად არ არიან მიღებული, მათ შუამავლობის

მოვალეობა დაბალ დონეზე აკისრიათ. ვინაიდან, „ძველ აღთქმაში“ „თექვინის“ წიგნში გამოხატულია, რომ ღმერთი მათ დროდადრო ზეშთაგონებას მოუვლენდა. ამავე ფორმით მიუხედავად იმისა, რომ შუამავალი დაუდი და შუამავალი სულეიმანი მეფეებად არიან აღიარებული, ჩანს რომ ღმერთთან მათ ზეშთაგონება აკავშირებდათ.

ებრაელებმა ზოგიერთ შუამავალს უჩვეულო და მიუღებელი თვისებები მოარგეს. ამათგან:

ა.) წმინდა ნუჰს წარღვნის შემდეგ ცხოვრებაში ყურძენი მოჰყავდა, ღვინოს წურავდა და ამით ირჩენდა თავს. ის ერთი ლოთი იყო. ერთ დღეს იმდენი დალია, რომ გონება დაკარგა. კარავში გამოლენჩებული იყო. ამ დროს პატარა შვილი ჰამი შიგ შევიდა. დაინახა, რომ მამა შიშველი იყო. შემდეგ ეს ძმებს სამს და იაფესს უთხრა. ისინი მივიდნენ და მამას დააფარეს. ნუჰი რომ გამოფხიზლდა, პატარა შვილმა მოუთხრო მისი ცუდი საქციელი. რაზედაც განრისხებულმა ნუჰმა თავისი შვილი კი არა, იმისი შვილი, ე. ი. შვილიშვილი ქენანი დაწყევლა. ამის გამო სახელი ქენანი ებრაელებში ყველაზე ცუდ სახელთაგან ერთ-ერთად ითვლება. (თექვინი, 9/20-29)

ბ.) „თევრათის“ მიხედვით შუამავალმა ლუთმა თავის ქალიშვილებთან იმრუშა. სოდომისა და გომორის განადგურების შემდეგ, ლუთი და მისი ორი ქალიშვილი გადარჩა. ერთ გამოქვაბულს შეაფარეს თავი. ერთხელ, როცა შუამავალ ლუთს ჩაეძინა, ქალიშვილებმა თქვეს:

„ჩვენს ქვეყანაში აღარ დარჩა ადამიანი, როელზეც შეიძლება გავთხოვდეთ და შთამომავლობა გავაგრძელოთ. მამას ღვინო დავალევინოთ!“ და მამასთან იმრუშეს. (თექვინი, 19/30-36)

გ.) შუამავალმა იაყუბმა მამის ლოცვის მიღების საკითხში ტყუპისცალი ძმა ლიასი მოატყუა. (თექვინ, 9/27) კვლავ ნათქვამია, რომ შუამავალმა იაყუბმა, სიმამრთან შეთანხმების დროს, გაიძვერობას მიმართა და ფარის ყველაზე კარგი ცხვრები თავისთვის ამოარჩია. (თექვინი, 30/32-42, 31/7-16)

დ.) შუამავალი დავუდი იყო მეფე, რომელსაც ბევრი ცოლი ჰყავდა. ამის მიუხედავად, ურიას ცოლი როგორც კი დაინახა, ის მოეწონა და მასთან იმრუშა. შემდეგ ურია ომის ხრიკით მოაკვლევინა. შუამავალი დავუდისთვის ურიასაგან შეძენილი პირველი შვილის გარდაცვალება სასჯელი იყო. მეორე შვილი კი შუამავალი სულეიმანი იყო. ებრაელების წმინდა წიგნში ეს შემთხვევაა გადმოცემული და შუამავალ დავუდზე ნათქვამია: „ღმერთის თვალში ცუდად მოიქცა.“ (II. სამუელი, 11/2-12/22)

ე.) შუამავალ სულეიმანს ათასი ცოლი ჰყავდა. მაგრამ სიცოცხლის ბოლო წლებში კერპთაყვანისმცემელ ქალებს გადაეკიდა და მათ მსგავსად კერპების თაყვანისცემა დაიწყო. შუამავალ სულეიმანზეც ნათქვამია: „ღმერთის თვალში ცუდად მოიქცა.“ (I მეფეები, 11/1-7)

გარდა ამისა, ზოგიერთი შუამავლის ახლობლებზეც სათაკილო ცილისწამებებია მოცემული. მაგალითად, შუამავალ იაყუბის შვილმა იაჰუდამ

რძალთან იმრუშა (თექვსნი, 38/12–26). იაყუბის სხვა შვილმა რუბენმა მამის მხევალთან იმრუშა (თექვსნი, 35/22). ამავე დროს შუამავალ დავუდის ერთმა შვილმა — გერ დასთან, მეორე შვილმა კი — მამის მხევალთან იმრუშა. (II, სამუელი, 16/15, 20–23)

რა თქმა უნდა ეს ყველაფერი ებრაელების ბინძური ცილისწამებაა. ვინაიდან, ებრაელებმა თავიანთი ვნების სურვილები, თავიანთი ეშმაკობები და სათაკილო ამბები შუამავლებს დააბრალეს და ეს „თევრათში" არეკლეს.

შუამავალი ზექერია და მისი შვილი — შუამავალი იაჰია ებრაელების მხრიდან მოკლული ორი დაჩაგრული შუამავალია. ებრაელების ეს მდგომარეობა ყურანში შემდეგნაირადაა გაცხადებული:

„(ისინი დავწყევლეთ) **და იმისათვის, რომ დაარღვიეს თავისნი აღთქმა, და ალლაჰის აიათების უარყოფისთვის, და რომ უსამართლოდ ხოცავდნენ შუამავალთ; და იმისათვის, რომ თქვეს: ჩვენი გულები დახურულიაო, პირიქით, ალლაჰმა დაასვა ბეჭედი მათ, თავიანთი ურწმუნოების გამო და არ ირწმუნებენ ეგენი, გარდა მცირედისა":** (სურა ნისა, აიათი 155)

## საიქიოს გაგება

„თევრათში" საიქიო ცხოვრებასთან დაკავშირებული აშკარა და მკაფიო ცნობები არ არის. შემდეგ ეგზემპლარებში კი არის იმის რწმენა, რომ ცოდვილი ადამიანები — ჯოჯოხეთში, მორწმუნე ადამიანები კი — სამოთხეში წავლენ. მხოლოდ ებრაელების ისტორიას თუ შევხედავთ, პირველ პერიოდში საიქიოს გაგების მცნება არ გვხვდება. „თევრათში" გარდაცვლილებზე გამოყენებულია გამოხატულება: „სიცოცხლით გამძღარ წინაპრებთან ერთად დაიძინა." (თექვსნი, 47/30, თესნიე, 31/16)

შემდეგ პერიოდებში ებრაელებს შორის „გარდაცვლილები რა იქნება?" — კითხვის განხილვისას დამკვიდრდა რწმენა, რომ გარდაცვლილები „შეოლის" მხარეში წავლენ.

იუდაიზმში დანიელის წიგნი 12/2–ში პირველადაა ნახსენები სიკვდილის შემდეგ გაცოცხლება და გაცხადებულია, რომ საიქიო ცხოვრებაში არსებობს ჯილდო და სასჯელი.

იუდაიზმში საიქიოსთან დაკავშირებული რწმენა ყველაზე მეტად ადგილს „თალმუთში" იკავებს. ამის მიხედვით, ებრაელები მარადიულად სამოთხეში იქნებიან. ცოდვილი ებრაელები კი ჯოჯოხეთში მხოლოდ თორმეტ თვეს დარჩებიან, შემდეგ ისინიც საოთხეში შევლენ. ებრაელების რწმენის მიხედვით, ვინც ებრაელი არ არის, ყველა კერპთაყვანისმცემელია. ამის გამო, ისინი ჯოჯოხეთში შევლენ და მარადიულ სატანჯველში დარჩებიან (როშ ჰა–შანა, 17).



## შესაფასებელი კითხვები

### ა. უპასუხეთ ქვემოთ მოცემულ კითხვებს

1. ვინ არიან დიდებული შუამავლები?
2. ვის შესახებ გამოიყენება სიტყვები: ებრაელი, კოპტი და ფარაონი?
3. რატომ ბრძანა ფარაონმა ებრაელებში დაბადებული ვაჟების მოკვლა?
4. როგორ არის მოთხრობილი ყურანში ფარაონზე, რომელიც ებრაელების ახალდაბადებულ ვაჟებს ხოცავდა?
5. როგორ მოხდა, რომ როცა ფარაონმა ებრაელების ყველა ვაჟი დახოცა, მუსა ფარაონის სასახლეში მოხვდა და იქ გაიზარდა?
6. როცა შუამავლების ცხოვრებას ვუყურებთ, ვხედავთ, რომ ყველა შუამავალი მწყემსობას ეწეოდა. ამაში რაიმე მიზეზი და სიბრძნე დევს?
7. მუსა თუვას მინდორზე რომ გავიდა, მას ფეხსაცმლის გახდა მოსთხოვეს. რატომ?
8. განმარტეთ მიზეზი, რის გამოც მუსამ ისურვა თავისი ძმა ჰარუნი მისი დამხმარე ყოფილიყო.
9. დღევანდელი თვალთახედვიდან ახსენით შუამავალი მუსა და შუამავალი ჰარუნი ფარაონთან საქადაგებლად რომ მიდიოდნენ, მიუხედავად იმისა, რომ იცოდა ფარაონი არ იწამებდა, მათთვის ღმერთის ბრძანება: „თქვეს: ღმერთო ჩვენო! უეჭველად, ჩვენ გვეშინია, რომ შემოგვიტიოს ან გადავიდეს ზღვარს!“ (სურა ტაჰა, აიათი 44)

10. წმინდა მევლანა ჯადოქრების გამუსლიმებას, შემდეგში კი მათ დასჯას ფარაონის მხრიდან, რომელ მიზეზებთან აკავშირებს?
11. ახსენით ჯადოქრების ის სულიერი მდგომარეობა, რომელიც მათ შუამავალ მუსას სასწაულის შემდეგ მიღებული რწმენისა და მთელი ამქვეყნიური შიშისა და მღელვარების გულიდან გამოდევნის შემდეგ დაეუფლათ. მიუხედავად იმისა, რომ ისინი მთელი სიცოცხლე ურწმუნოები იყვნენ.
12. ფარაონმა როგორც კი დაინახა, რომ წითელ ზღვაში გახსნილი გზები იხურებოდა, მაშინვე თქვა, რომ ირწმუნა. მაგრამ სწავლულები ამბობენ, რომ ამ რწმენას ძალა არ ჰქონდა. რა არის ამის მიზეზები?
13. რას გვაფიქრებინებს დღეს ინგლისში, მუზეუმ „ბრითიშში" გამოფენილი, სეჯდეზე დამხობილი ფარაონის გვამი?
14. როცა შუამავალი მუსა სინას მთაზე ორმოც დღე-ღამეს მარხულობდა, მას საერთოდ არ მოშივებია; მაგრამ ჰიზირთან მგზავრობისას ნახევარი დღის განმავლობაში მოშივების საოცრება რა არის?
15. რა არის იმის მიზეზები, რომ მუსას ღმერთის დანახვა მოუნდა, მაგრამ ის ვერ დაინახა?
16. როგორი რეაქცია ჰქონდა ყარუნს ქონების გადასახადის მოთხოვნაზე?
17. „თევრათის" საუკეთესოდ წამკითხველის, ყველაზე მაღლა რომ მიაჩნდა საკუთარი თავი, თავსდამტყდარი დასასრული ჩვენ რას გვაფიქრებინებს?
18. რა გაკვეთილი უნდა ავიღოთ იმისგან, რომ დიდებული შუამავალი მუსა, ცოდნის გასაღრმავებლად, უცნობ ადამიანთან ერთად მგზავრობაში წავიდა და მას უკან მიჰყვა?

**ბ. შეავსეთ ქვემოთ მოცემული გამოტოვებული ადგილები**

1. მუსა ----------------- მოვლენილი შუამავალი იყო.
2. ------------ ძმის მუსას დახმარება დაევალა.
3. ეგვიპტის ადგილობრივ მოსახლეობას ----------------- ეწოდებათ.
4. უდიდეს ალლაჰთან საუბრის გამო მუსას ---------------ეწოდა.
5. „თევრათის" ახსნა-განმარტებების შინაარსის მომცველ წიგნს --------- ეწოდება.

## გ. შემოხაზეთ ქვემოთ მოცემული კითხვების სწორი პასუხები

**1. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ებრაელების ეგვიპტიდან წამოსვლის მიზეზი?**

ა. ფარაონისა და კოპტების წნეხის ქვეშ ყოფნა და ჩაგვრის ზემოქმედება.

ბ. ეგვიპტელების თვალში ავტორიტეტისა და საზოგადოებრივი უფლებების დაკარგვა.

გ. მღელვარება იმის გამო, რომ კოპტების მოსახლეობის გაზრდასთან ერთად მათი შევიწროება და ჩაგვრა გაიზრდებოდა.

დ. ფარაონს არ უნდოდა, რომ ებრაელებს თავი ეგვიპტისთვის შეეფარებინათ და ისინი იქიდან განდევნა.

**2. რისი მაჩვენებელია, ებრაელების რელიგიურ წყაროებში, ისეთ სამარცხვინო ქმედებებში, რომლებშიც რიგით ადამიანებსაც კი ვერ დასწამებ ცილს, შუამავლებზე ბრალის დადება და მათ მიერ ამის დაჯერება?**

ა. იმისა, რომ ებრაულ რელიგიურ წყაროებში მოცემული ცნობები ძალიან დამაჯერებელი და ლოგიკურია.

ბ. ებრაელების ცხოვრების სინამდვილედ დანახვისკენ მიმართვა.

გ. თავიანთი ვნების სურვილებისა და სამარცხვინო საქმეების შუამავლებისთვისაც დაწამება.

დ. შუამავლობის რწმენა ძალიან უბრალო და ჰარმონიულია.

**3. ძალიან ბევრი გაკვეთილის აღებაა შესაძლებელი იმისგან, რომ მაშინ, როცა ფარაონი ყველა ახალდაბადებულ ბავშვს ხოცავდა, მუსა თავისი ხელით გაზარდა სასახლეში. ქვემოთ მოცემულთგან რომელი არ შეიძლება იყოს ამათგან ერთ–ერთი?**

ა. უდიდესი ალლაჰი ყველა იმ ადამიანს, ვისაც შუამავლობას აკისრებდა, ბავშვობიდან დიდ გამოცდებს უწყობდა.

ბ. თუ უდიდესი ალლაჰი ერთ საქმეს ბედად დააწესებს, ადამიანებს უფლება არა აქვთ, რომ ამის საწინააღმდეგო მიმართულებით მოიქცნენ. ისინი ამაზედ პასუხისმგებელნი არიან. ამის გამო, ნამდვილ მორწმუნეებს ღმერთის შექმნილი არსებების შიში არა აქვთ.

გ. თუ ალლაჰი ადამიანის მფარველობას დაუწერს ბედად, მისთვის ზიანის მისაყენებლად ძალა არავის ეყოფა. სწორედაც, ფარაონის უსამართლობისა და შევიწროების საპირისპიროდ, მუსა ყველაზე სანდო ადგილზე — ფარაონის სასახლეში გაიზარდა.

დ. ღმერთი არის ერთადერთი, რომელსაც ყველა მდგომარეობაში თავი უნდა შევაფაროთ. ის ყველას, ვინც მას თავს შეაფარებს, სამშვიდობოზე გამოიყვანს.

**4. მიუხედავად იმისა, რომ ფარაონის სასახლეში აღიზარდა მუსა, მათი რწმენისა და მორალის კი არა, მონოთეისტური რწმენის მიმდევარი და ლამაზი მორალის მქონე გაიზარდა. ადამიანის აღზრდის რომელ ჭეშმარიტებას გამოხატავს ეს შემთხვევა?**

ა. დედ-მამის მიერ ბავშვების კეთილ ან ბოროტ ადამიანებად აღზრდა მთლიანად მათს სურვილზეა დამოკიდებული.

ბ. უდიდესმა ალლაჰმა ყველა შუამავლის რწმენის თუ მორალის აღზრდა ურწმუნო ადამიანების საშუალებით განახორციელა.

გ. უდიდესი ალლაჰი, შუამავლად არჩეულ ადამიანებს, ღვთიურ აღზრდას უმორჩილებს და მათ განსაკუთრებულად იცავს.

დ. ბავშვის აღზრდისას მთავარი რწმენაა და ლამაზი მორალის მაგალითებს არავითარი ზეგავლენა არა აქვს.

**5. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი ვერ დაიჭერს ადგილს დღევანდელი იუდაიზმის ღმერთის გაგებაში?**

ა. ღმერთს ახასიათებს ისეთი სისუსტეები, როგორებიცაა სინანული, გადაწყვეტილების შეცვლა, დაღლა და სხვა.

ბ. ღმერთი იაჰოვა მხოლოდ ებრაელების ღმერთია და მათ განსაკუთრებულ მნიშვნელობას ანიჭებს.

გ. ღმერთი ყოველგვარი ნაკლოვანი თვისებებისგან შორსაა.

დ. შეიძლება ღმერთმა ადამიანებს ესაუბროს, ეკამათოს, ეჭიდაოს და დამარცხდეს კიდეც.

**6. „უეჭველად, მე ვარ შენი ღმერთი. მაშ, გაიხადე ფეხსაცმელები! უეჭველად, შენ იმყოფები ტუვას წმინდა ხეობაში.“ (სურა ტაჰა, აიათი 12)**

**ამ ბრძანებით ღმერთმა რა მიანიშნა შუამავალ მუსას და ქვემოთ მოცემულ გამოხატულებათაგან რომელია მცდარი?**

ა. გული განიწმინდე საამქაო და საიქიო საქმეებისგან.

ბ. ზეშთაგონებით შეიმოსე, ადამიანური თვისებებისგან განიწმინდე და სამეფო სამყაროში ამაღლდი.

გ. შენ ინსტიქტებისა და ვნებისგან გათავისუფლდი! ვნებასა და მასთან დაკავშირებულ საკითხებზე ფიქრი მიატოვე და ისე მოდი!

დ. ქოშებში საამქაო და საიქიო იგულისხმება.

**7. რიგის მიხედვით რომელ ალტერნატივაშია სწორად მოცემული ამქვეყნიური სიმდიდრის მსურველები და საიქიოს დამვიწყებლები; ამქვეყნიურ სიმდიდრის საიქიო სიკეთეებზე გამცვლელები?**

ა. თავმოწონება — თავგასულობა

ბ. უანგარობა — მოთმინება

გ. ჟინიანობა — მოკრძალებულობა

დ. მდიდრების სიყვარული — ღარიბების არაფრად ჩაგდება.

**8. „თქვეს: ღმერთო ჩვენო! უეჭველად, ჩვენ გვეშინია, რომ შემოგვიტიოს ან გადავიდეს ზღვარს.“ (სურა ტაჰა, აიათი 44) ამ აიათში უდიდესი ღმერთი ურწმუნო და უსაზღვროდ თავაშვებული ფარაონის წინააღმდეგ რბილი სიტყვის გამოყენებას ბრძანებს. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ შეიძლება გაკვეთილად ავიღოთ?**

ა. უდიდესი ალლაჰი იმისათვის, რომ შუამავლები ფარაონისგან დაეცვა, მის წინააღმდეგ რბილი სიტყვის გამოყენებას ურჩევდა.

ბ. თანამოსაუბრეს, მიუხედავად მისი აღმსარებლობისა და მორალისა, რბილი მეთოდითა და ლამაზი სიტყვებით უნდა მივმართოთ.

გ. რბილი სიტყვა, ტკბილი ენა და სწორი მეთოდი ადამიანის ფიქრისა და რწმენის გამოცვლაში საკმაო ზეგავლენას ახდენს.

დ. ფარაონისთვის უხეშად მიმართვა და მისი გამოწვევა მის უარყოფასა და თავაშვებულობას უფრო გაზრდიდა.

**9. თუ ერთმანეთს შევადარებთ დღევანდელ იუდაიზმსა და ისლამს, შუამავლების გაგების რომელი მახასიათებელია ორივე რწმენაში?**

ა. ანაბარი

ბ. გამჭრიახობა

გ. უცოდველობა

დ. ქადაგება

**10. ჯადოქრებს, მიუხედავად იმისა, რომ სულ ცოტა ხნის წინ არ სწამდათ, რწმენის შემდეგ ამქვეყნის არავითარი შიში და დარდი არ დარჩათ. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელშია მცდარად გადმოცემული მათი ფსიქოლოგიური მდგომარეობა?**

ა. ალლაჰს რწმენას რომ დაუკავშირდნენ, მათ გულში ეჭვის მისხალი აღარ დარჩა.

ბ. რწმენის სიტკბო გაიგეს და მასში არსებულ ღვთიურ საიდუმლოებებს ჩასწვდნენ.

გ. იმ მიზეზით, რომ ალლაჰის ირწმუნეს, ფიქრობდნენ, რომ ახლა ფარაონი მათ უკვე ზიანს ვეღარ მიაყენებდა.

დ. ალლაჰის შიშითა და იმედით ავსებულ გულებში ადრე არსებულმა მღელვარებამ და შიშმა ადგილი რწმენას დაუთმო.

**11. რომელია ის თვისება, რომლის საჭიროებაც მუსამ იგრძნო მაშინ, როცა ჰიზირისგან ცოდნის მიღება უნდოდა და რომელიც ყველას ესაჭიროება?**

ა. გონიერება

ბ. სიბეჯითე

გ. უცხოობაში ცხოვრება

დ. მოთმინება

**12. „და არ იარო ქვეყანაზე ამაყად, უეჭველად, შენ ვერ გახვრეტ დედამიწას და ვერ აწვდები მთებს სიმაღლით!“** (სურა ისრა, აიათი 37)

**იმისათვის, რომ უფრო კარგად შევიმეცნოთ, რომ სიამაყე ადამიანს არ უხდება, რომელ ჭეშმარიტებაზეა გამახვილებული ყურადღება ამ აიათში?**

ა. ადამიანი, რომელიც ხორცისა და ძვლებისგან შედგება უძლურია, რომ გაეჯიბროს უბრალო მიწას ან კლდის ნატეხსაც კი.

ბ. დედამიწისა და მთების ფასი ადამიანისაზე უფრო მეტია.

გ. ადამიანებს სხეულის ძალაზე მეტი სულიერი ძალა გააჩნიათ.

დ. ადამიანს არ შესწევს არავითარი ძალა და უნარი, რომლითაც მთების გადალახვას და მიწის გახვრეტას შეძლებს.

**13. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ებრაელებისთვის მოვლენილი უბედურებებისგან ერთ–ერთი?**

ა. კალიებისა და ბაყაყების შემოსევა.

ბ. წყალდიდობით წარღვნის დადგომა.

გ. მდინარე ნილოსისა და დასალევი წყლის სისხლად ქცევა.

დ. ცოდვილობის მიზეზით სახეების გაშავება.

**14. ფარაონის ხსნისთვის საკმარისი არ აღმოჩნდა დახრჩობის წინ რწმენა და მისმა სხეულმა დღევანდელობამდე გაუხრწნელად მოაღწია. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ შეესაბამება ზემოთ ნათქვამს?**

ა. ფარაონმა ირწმუნა, მაგრამ იმის გამო, რომ ღვთისმსახურება საერთოდ არ შეუსრულებია, საკუთარი თავი ვერ იხსნა, მშრალი რწმენით გადასახლდა საიქიოში.

ბ. იმის გამო, რომ ფარაონმა სასოწარკვეთილ მდგომარეობაში ირწმუნა, მისი რწმენა მიღებულ არ იქნა.

გ. ფარაონმა უბედურებაში ჩავარდნისას მანამდეც რამდენჯერმე თქვა, რომ ირწმუნა, მაგრამ უბედურების გადავლისთანავე გადაიფიქრა. ეს მდგომარეობა მისი ბოლო ამოსუნთქვისას ურწმუნოდ წასვლის მიმანიშნებელია.

დ. უდიდესმა ალლაჰმა ფარაონის სხეულის დღევანდელობამდე გაუხრწნელად შემონახვით ადამიანის შემეცნებას განკითხვის დღემდე საოცარი ცოცხალი გაკვეთილი წარუდგინა.

**15. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელ ფაქტორს არ უთამაშია როლი მუსასთვის მოვლენილი „თევრათის“ დამახინჯებაში?**

ა. პირველ ხანებში „თევრათის„ მხოლოდ ერთ ეგზემპლარად დაცვა.

ბ. დიდი ხნის განმავლობაში ებრაელების ბაბილონის ტყვეობაში ყოფნის დროს „თევრათის„ ამ ერთი ეგზემპლარის დაკარგვა.

გ. ებრაელების უმეტესობა „თევრათში“ სიტყვებს ადგილებს უცვლიდა და ამგვარად წმინდა წიგნს ღალატობდა.

დ. „თევრათში“ ერთმანეთის საწინააღმდეგო და სინამდვილესთან შეუსაბამო ამბების გადმოცემა.

**16. ჰიზირთან მგზავრობის დროს მომხდარ შემთხვევებს მუსა იმიტომ ვერ მიეჩვია, რომ ისინი მიზეზ–შედეგობრივად ვერ დააკავშირა ერთმანეთთან, ამ შემთხვევების თვალსაჩინო სახის უკან დაფარულ საიდუმლოებებს ვხედავთ. მათი გაგება გონებითა და ცოდნით შეუძლებელია; მისი ცოდნა მხოლოდ გულის გაგებითა და შთაგონებითაა შესაძლებელი. ადამიანებს, რომლებსაც ამ ცოდნის მოპოვება უნდათ, ზოგიერთი მახასიათებლების მატარებლები უნდა იყვნენ. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ამ მახასიათებლებისგან ერთ–ერთი?**

ა. ვნებისაგან გულის განწმენდა.

ბ. გარეგნულ ცოდნაში გარკვეულ დონემდე მიღწევა.

გ. ღვთისმოსავად ყოფნა და რაც ვიცით იმით მოქმედება.

დ. ალლაჰის ბრძანებებზე ზუსტად დამორჩილება და გულის მასთან დაკავშირება.



# სწორი პასუხები

## ბ. გამოტოვებულ ადგილებში ჩასასმელი სწორი პასუხები

1. ებრაელებისთვის
2. ჰარუნს
3. კოპტები
4. ალლაჰთან მოსაუბრე (ქელიმულლაჰ)
5. „თალმუთი“

## გ. ტესტების სწორი პასუხები

| | | | |
|---|---|---|---|
| 1. დ | 2. გ | 3. ა | 4. ა |
| 5. გ | 6. ბ | 7. გ | 8. ა |
| 9. დ | 10. გ | 11. დ | 12. ა |
| 13. დ | 14. ა | 15. დ | 16. ბ |

## ღმერთის ხსენებით, მთების, ქვებისა და ველური ცხოველების აღმაფრთოვანებელი

## შუამავალი დავუდი

დავუდის გვარი შუამავალ იაყუბის შვილ იაჰუდასგან მომდინარეობს. ის ყუდუსში (იერუსალიმში) დაიბადა და დაახლოებით 100 წლის ასაკში გარდაიცვალა. მას შუამავლობასთან ერთად ხელმწიფობაც ებოძა. ისტორიკოსები ვარაუდობენ, რომ ის ჩვ.წ. აღ–მდე 1015 –975 წლებში იყო ხელმწიფე.

დავუდის სახელი ყურანში 16 ადგილზეა მოხსენიებული. მას ივრითის ენაზე „ზებური" გამოეგზავნა.

### თალუთი, ჯალუთი და თაბუთი

მუსას შემდეგ ებრაელებისთვის მოვლენილი შუამავლები „თევრათის" მიხედვით მოქმედებდნენ. სანამ შუამავალი ცოცხალი იყო და სწორი გზისკენ მოუწოდებდა, ებრაელები მათ ემორჩილებოდნენ. მაგრამ შუამავლის გარდაცვალების შემდეგ მეორე შუამავლის მოსვლამდე, კვლავ ძველ გზააბნეულობას უბრუნდებოდნენ. მათთან მოღწეულ ღვთიურ ბრძანებებს ამახინჯებდნენ, სურვილებსა და ახირებების მიხედვით განმარტავდნენ. აქედან გამომდინარე, ახალი შუამავლის მოსვლით გამოსწორებული ებრაელები იმ შუამავლის გარდაცვალების შემდეგ, პირველი შესაძლებლობისთანავე, კვლავ უზნეობაში ვარდებოდნენ.

იმ დროს ეგვიპტესა და შამს (დამასკოს) შორის ამალიკას ტომი ცხოვრობდა. მათ ჰყავდათ ძალიან ძლიერი ბელადი, სახელად ჯალუთი. ჯალუთი ებრაელებს დაესხა თავს, დაამარცხა და მათი ბავშვები და ქალები ტყვედ წაასხა.


ხმელთაშუა ზღვა
დიმეშქი
ჰაიფა
თაბერიე
ნასირა
პალესტინა
მდ. იორდანე
ბუსრა
იაფა
რემლე
ერიჰა
ამმანი
ქუდუსი
ესდუდი
ბეითილაჰმი
მკვდარი ზღვა
სოდომი

მუსას დროიდან ანაბარად დატოვებული ერთი წმინდა ზანდუკი იყო. ამ ზანდუკს ყურანში „თაბუთი“ ეწოდება. ეს ზანდუკი ჯალუთს ჩაუვარდა ხელში, რომელმაც ებრაელების შეურაცხყოფისთვის მათი სულიერი ფასეულობა სიბინძურეში გადააგდო.

ამ მდგომარეობამ ებრაელებს სიმშვიდე დაუკარგა. ზანდუკი (თაბუთი) რომ მათ ხელში აღარ იყო, ძალიან დამწუხრდნენ. ყველა მათი ფიქრი და მცდელობა იქითკენ იყო მიმართული, რომ როგორმე დაებრუნებიათ.

იმ დროს ერთი შუამავალი იყო, სახელად იშმოილი. ებრაელებმა მისგან ითხოვეს მმართველი, რომელიც მათ იხსნიდა. იშმოილიც ღმერთს შეევედრა. უდიდესმა ღმერთმა მას ზეშთააგონა, რომ ხელმწიფედ დაუდგენდა ადამიანს, სახელად თალუთს. მაგრამ ებრაელების ერთმა ნაწილმა თალუთის ხელმწიფობა არ ისურვა. თქვეს:

„ის ხელმწიფეთა მოდგმის არ არის!“

რადგან იმ დრომდე ებრაელებისთვის მოვლენილი შუამავლები — იაყუბის შვილ ლავუინის, ხელმწიფეები — იაყუბის შვილ იაჰუდას გვარისანი იყვნენ. თალუთი კი ამ გვართაგან არც ერთის წარმომადგენელი არ იყო. აიათში ეს საკითხი ასეა გადმოცემული:

**„განა არ გინახავს ისრაილის წარჩინებული შვილნი, მუსას შემდგომ თავიანთ შუამავალს რომ უთხრეს: გამოგვიგზავნე მეფე, რომ ვიბრძოლოთ ალლაჰის გზაზე! უთხრა: იქნებ სავალდებულო იქმნას კიდეც ბრძოლა, თქვენ კი არ იბრძოლოთ? მიუგეს: ვითომ რატომ არ უნდა ვიბრძოლოთ ალლაჰის გზაზე, როცა მოგვაშორეს ჩვენს სახლებს და ჩვენს შვილებს? მაგრამ როცა ბრძოლა დაეწერათ (სავალდებულო გახდა მათთვის), პირი იბრუნეს მათგან მცირედის გარდა. ალლაჰი კი უწყის ცოდვილებს.“** (სურა ბაყარა, აიათი 246)

**„და უთხრა თავიანთმა შუამავალმა მათ: უეჭველად, ალლაჰმა ტალუთი გაახლათ თქვენზე მეფედ. თქვეს: როგორ შეიძლება მისი ხელმწიფობა ჩვენზე, როცა ჩვენ უფრო მეტი მეუფეობის ღირსნი ვართ და თან იგი არც სიმდიდრეს ფლობს. მიუგო მან: უეჭველად, ალლაჰმა ის გამოარჩია თქვენზე და უპირატესჰყო ცოდნითა (უბოძა ცოდნა) და ფიზიკურადაც (მიანიჭა ძალაუფლება), ალლაჰი უბოძებს ხელმწიფებას, ინებებს ვისაც. და ალლაჰი ყოვლისმომცველია, ყოვლისმცოდნეა.“** (სურა ბაყარა, აიათი 247)

ებრაელების წინამძღოლების აზრით, მეფე შესაძლებლობის, სიმდიდრისა და კაპიტალის მფლობელი უნდა ყოფილიყო. მაშინ, როცა ეს ფიქრი საზოგადოების ინტერესებსა და სამართალს ეწინააღმდეგებოდა. ადამიანი ხელმძღვანელობისთვის შესაფერისია თუ არა, ამის გასარკვევად ყურადღება უნდა მიექცეს მის სულიერ ძალას, ცოდნას, გამოცდილებას, გამბედაობას და არა მის სიმდიდრეს.

თალუთის ხელმწიფობის წინააღმდეგ გამოსულმა ებრაელებმა ამჯერად თქვეს:

**„და უთხრა მათ შუამავალმა მათმა: უეჭველად, მისი ხელმწიფების ნიშანი ის არის, რომ მოვა თქვენთან ზანდუკი, რომელშიც იქნება სიმშვიდე და უსაფრთხოება თქვენი ღმერთისგან და დარჩენილი მათი, რაც მუსას ოჯახიდან დარჩა და ასევე ჰარუნის ოჯახიდან. ანგელოზები მოატარებენ მას (ხის ზანდუკს). უეჭველად, ამაშია სასწაული თქვენთვის, თუკი ხართ მორწმუნენი!“** (სურა ბაყარა, აიათი 248)

არსებობს თქმულება, რომ თაბუთი თავდაპირველად ადამს გამოეგზავნა, მისგან შითის, შემდეგ თანამიმდევრობით იბრაჰიმის, იაყუბისა და მუსას ხელში გადავიდა. მუსამ კი „თევრათის“ დაფები და ზოგი ძვირფასი ანაბარი თაბუთად წოდებულ ამ ზანდუკში ჩადო. ამ თაბუთს ლაშქრობის დროს ჯარისკაცები წინ ატარებდნენ. ამგვარად, ჯარისკაცების მორალი მაღლდებოდა, ძალა და სიმამაცე იზრდებოდა.

საბოლოოდ, უდიდესმა ღმერთმა თაბუთი ანგელოზების საშუალებით თალუთის სახლის წინ დასვა, ებრაელებმა ეს რომ დაინახეს, გახალვათდნენ და თალუთი ხელმწიფედ აღიარეს.

## გამოცდა

თალუთი ხელმწიფე რომ გახდა, არმიაში წესრიგი დაამყარა. ცოტა ხნის შემდეგ მეფემ ჯალუთზე გაილაშქრა.

ცხელი ზაფხული იყო და ამიტომ ჯარისკაცებს წყალი ძალიან სჭირდებოდათ. მაგრამ უდიდესმა ალლაჰმა ამ მდგომარეობაში მათი გამოცდა ისურვა და იშმოილს ზეშთაგონება მოუვლინა. მიღებული ამბავი თალუთმა რომ გაიგო, ჯარისკაცებს უთხრა:

„ალლაჰი თქვენ წყლით გამოგცდით. ის, ვინც წყალს საძღომისად დალევს, ჩემი ჯარისკაცი არ არის!“

მოსული ბრძანებით ჯარისკაცებს მხოლოდ ერთი პეშვი წყლის დალევის ნებართვა მიეცათ. იბნ აბბასის გადმოცემით, ეს მდინარე შერიად წოდებული მდინარე ურდუნია. (იბნ ქესირ, ქისასულ ენბია, გვ. 511)

საბოლოოდ თალუთი და მისი ჯარისკაცები მითითებულ წყაროსთან მივიდნენ. არმიაში 80 ათასი კაცი იყო. ამათგან 76 ათასი ბრძანებას არ დაემორჩილა და წყალი საძღომისად დალია. ბრძანებას მხოლოდ ოთხი ათასი ადამიანი დაემორჩილა. ამათგანაც უმრავლესმა იფიქრა რომ რაოდენობა მცირე იყო და უკან დაბრუნდა. უკან 313 ადამიანი დარჩა. თუ დააკვირდებით, ეს რაოდენობა ბედირის ომში მონაწილე მუსლიმების რაოდენობას უდრის. ბერა გადმოგვცემს, „ჩვენ მუჰამმედის თანამიმდევრები ასე ვსაუბრობდით: ბედირში მყოფთა რიცხვი თალუთთან

ერთად (პალესტინის) მდინარის გამვლელ ჯარისკაცთა რაოდნობას — 313-ს უდრიდა." (ბუჰარი, მეღაზი 6)

იმათ, ვინც ერთ პეშვზე მეტი წყალი დალია, უფრო მოსწყურდათ; ტუჩები გამოუშრათ, ძალა გამოელიათ და დადარდიანდნენ. ხოლო ისინი, ვინც ბრძანებას დაემორჩილნენ, რწმენა გაუძლიერდათ და ძალა მოემატათ.

აიათში ასეა ნაბრძანები:

**„როდესაც გაემართა ტალუთი ჯარითურთ, უთხრა: უეჭველად, ალლაჰი გამოგცდით თქვენ მდინარით; ვინც დალიოს მისგან, არ არის ჩემიანი, ხოლო ვინც არ დარწყულდეს და მხოლოდ ერთი პეშვი ამოიღოს თავისი ხელით, მაშინ ის, უეჭველად, ჩემიანია. და დალიეს, მცირედის გარდა მათგან. და როცა გადალახეს მდინარე მან და რომელთაც ირწმუნეს, თქვეს: არ შეგვწევს ჩვენ დღეს ძალა ჯალუთზე და მის ჯარზეო; ხოლო თქვეს, რომელთაც სჯეროდა, რომ ალლაჰს შეხვდებოდა: რამდენ მცირე გუნდს უძლევია დიდი გუნდისთვის ალლაჰის ნებით! და ალლაჰი იმათთანაა, რომელნიც მომთმენნი არიან."** (სურა ბაყარა, აიათი 249)

ამ აიათში ჯარისკაცების დისციპლინა იქცევს ყურადღებას. არმიის წარმატება უპირველესად მეთაურის ბრძანებების მორჩილებაზეა დამოკიდებული. ომში გამარჯვება ჯარისკაცების რაოდენობაზე კი არა, ომის სამართლიან მიზეზებზე, ალლაჰის გზაზე ბრძოლის რწმენასთან და სულიერებასთანაა დაკავშირებული. გამარჯვების გვირგვინი რაოდენობით მრავალრიცხოვანი არმიის კი არა, სულიერად მაღლა მდგომ არმიას ედგმება თავზე.

## შუამავალი დავუდი და გამარჯვება

თალუთის არმიაში ერთი 18 წლის ახალგაზრდა ირიცხებოდა, სახელად დავუდი. ყურანის კომენტატორის — ბეიდავის მიხედვით, დავუდის ცამეტი ძმა მამასთან ერთად თალუთის არმიაში ირიცხებოდა.

დავუდი ცხვრებს მწყემსავდა. შურდულის სროლის ოსტატი და ძალიან გამბედავი იყო. მამას ეუბნებოდა:

„ყველა მთა და ქვა ჩემთან ერთად თაყვანს სცემს ალლაჰს!"

მამაც მას ეუბნებოდა:

„დავუდ, შენ სამახარობლო!"

დავუდს ძალიან წკრიალა და ლამაზი ხმა ჰქონდა. ამის გამო ის თალუთის წინაშე გამოიყვანეს. თალუთმაც თავისთან თანამოსაუბრედ იახლა.

დავუდი თალუთის მიერ ამალიკას ტომთან საბრძოლველად მომზადებულ არმიას შეერია. თალუთმა თქვა:

**„და როცა ჯალუთისა და მისი ლაშქრის პირისპირ დადგნენ, თქვეს: ღმერთო ჩვენო! მოგვმადლე სიმტკიცე, მუხლი გაგვიმაგრე და შეგვეწიე ურწმუნო ხალხის წინაშე!“** (სურა ბაყარა, აიათი 250)

როგორც ამ აიათიდან ჩანს, ადამიანებისთვის, რომლებიც მტერთან საბრძოლველად მიდიან, ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად სამ მნიშვნელოვან მახასიათებელს უნდა ატარებდნენ. ესენია: სიძნელის ატანა, გამბედაობა და უდრეკელობა, ღმერთის იმედის ქონა.

ალლაჰმა იმ შუამავალს (იშმოილს) ამცნო, რომ ჯალუთს დავუდი მოკლავდა. ამიტომ, როცა ის ომში მიდიოდა, დავუდიც იახლა.

ორი არმია ერთმანეთს რომ შეხვდა, ჯალუთმა მოითხოვა გამბედავი ადამიანი, რომელიც მას შეხვდებოდა. ამ მოთხოვნაზე დავუდი გამოვიდა. ამან ყველა გააოცა. რადგან ჯალუთი შუამავალ დაუდის მსგავსად ზორბა და ძალიან ძლიერი იყო. ჯალუთმა დავუდი დაამცირა, ჰკითხა.

„საცოდავო, შენ მოხვედი? რატომ მოხვედი?“

დავუდმა როცა უპასუხა:

„შენთან საომრად მოვედიო!“ ჯალუთმა მას დასცინა.

დავუდმა შურდული ამოიღო. წინასწარ გამზადებული ქვა შურდულში ჩადო და ჯალუთს ესროლა. სწრაფად ნასროლი ქვა ჯალუთს პირდაპირ შუბლში მოხვდა, ის ცხენიდან ჩამოვარდა და მოკვდა.

ჯალუთი მსხვილი აღნაგობის, სიძლიერით ნაქები ხელმწიფე იყო. ამ ძალის მიუხედავად, ის დავუდმა დაამარცხა.

ალლაჰმა ამით აჩვენა, რომ საქმეები მხოლოდ გარე ფაქტორებზე კი არა, მის ნება–სურვილზეა დამოკიდებული. ასწავლა, რომ ადამიანების გადასახედიდან ძლიერი — სუსტი, ხოლო სუსტი, ალლაჰის დახმარებით, შეიძლება ძლიერი აღმოჩნდეს. ალლაჰის უარმყოფელი უსამართლოები, რაოდენ ძლიერებიც არ უნდა ჩანდნენ, ალლაჰის სურვილის შემთხვევაში ვარდებიან ისეთ უმწეო მდგომარეობაში, რომ მათი დამარცხება პატარა ბავშვსაც კი შეუძლია. ამ შემთხვევაში ალლაჰის განხორციელებული სხვა საოცრებებიც არის. უდიდესმა ალლაჰმა ისურვა, რომ თალუთის შემდეგ ტახტზე შუამავალი დავუდი ასულიყო, მისი მემკვიდრე კი შვილი — სულეიმანი ყოფილიყო.

**„და დაამარცხეს ისინი ალლაჰის ნებით. მოკლა დავუდმა ჯალუთი, და ალლაჰმა მას (დავუდს) უბოძა ხელმწიფება და სიბრძნე, და შეასწავლა მას, რაც ისურვა. ალლაჰს რომ არ აღეკვეთა ზოგიერთი ადამიანების ბოროტება ზოგიერთით, უეჭველად, მოიშლებოდა**



**სისტემა დედამიწისა, მაგრამ ალლაჰი მფარველია, მწყალობელია სამყაროთა მიმართ!“** (სურა ბაყარა, აიათი 251)

აიათში ამქვეყნიური ცხოვრების ღმერთის მიერ მოწესრიგებას გადმოგვცემს. უდიდესმა ალლაჰმა ადამიანებს შორის სოციალური წონასწორობა რამდენიმე მიზეზთან დააკავშირა. ამის გამოა, რომ მაშინ როცა ადამიანების ერთი ნაწილი მდიდარია, მეორე ნაწილი ღარიბია; როცა ადამიანების ერთი ნაწილი ძლიერია, მეორე ნაწილი — სუსტია; ერთი ნაწილი — ჯანმრთელი, მეორე — ავადმყოფია; როცა ერთი ნაწილი მორწმუნეა, მეორე ნაწილი — ურწმუნოა. ამათ შორის ურთიერთობები ამქვეყნიური ცხოვრების მოწესრიგებასა და გაგრძელებას უზრუნველყოფს. ზუსტად ისევე, როგორც დადებით და უარყოფით პოლუსებს შორის ენერგიების ტრანსფერი ხდება, ადამიანებს შორის ომებიც საზოგადოების წეს-წყობილების გაგრძელებისთვისაა საჭირო.

თალუთმა გამარჯვების შემდეგ მოპოვებული მთელი სამხედრო ნადავლი ცეცხლს მისცა. ვინაიდან, მუსას შარიათის მიხედვით მტრისგან მოპოვებულ ნადავლს წვავდნენ.

თალუთი ყუდუსში დაბრუნდა. მდგომარეობა იშმოილს ისე მოუყვა, როგორც სინამდვილეში იყო. იშმოილმაც თალუთს უთხრა:

„შენც მიცემული სიტყვა შეასრულე!“

ამგვარად, თალუთმა ქალიშვილი დავუდს მიათხოვა.

თალუთის გარდაცვალების შემდეგ დავუდი ხელმწიფე გახდა. ცოტა ხნის შემდეგ მას შუამავლობა ებოძა. ამგვარად, ის პირველი შუამავალი იყო, რომელიც ხელმწიფეც იყო და შუამავალიც. ზნეობისა და სულიერი შესაძლებლობების თვალსაზრისით აღმატებული იყო. მას ოთხი დიდი წიგნისგან ერთ–ერთი — ზებური ებოძა.

**„და ღმერთი შენი უკეთ უწყის, ვინცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. და ვფიცავ, აღმატებულ ვქმენით ზოგი შუამავალნი. და დავუდს ვუბოძეთ ზებური!“** (სურა ისრა, აიათი 55)

დავუდი სიცოცხლის მანძილზე ხალხს სამართლიანად გამგებლობდა. „გარეგნობაშეცვლილი“ ხალხში ერეოდა, მათ ეკითხებოდა, მმართველების მოღვაწეობით კმაყოფილნი იყვნენ თუ არა, ხელმწიფეზე რას ფიქრობდნენ. მაგრამ ვერავის პოულობდა ვინც ამ კითხვაზე უარყოფით პასუხს გასცემდა და მისი მომჩივანი იქნებოდა. (ქურთუბი, თეფსირი, XIV, 266)

აიათში, მისი ღმერთზე მინდობა, ღმერთის დახმარებით წარმატების მოპოვება, ასეა გადმოცემული:

„(შუამავალო!) **მოითმინე რასაც ისინი ამბობენ და გაიხსენე ჩვენი მსახური დავუდი, ძალ–ღონიერი. უეჭველად, იგი კეთილისმქმნელი იყო.“** (სურა სადი, აიათი 17)

თქმულების მიხედვით დავუდს ღვთისმსახურების შესრულება ძალიან უყვარდა. ერთ დღეს მარხულობდა, მეორე დღეს — არა. ღამის მხოლოდ ერთი მესამედი ეძინა, დარჩენილ დროს კი სულ ღვთისმსახურებას უძღვნიდა. დავუდი იმისათვის, რომ უდიდეს ალლაჰს მომსახურებოდა, ყველაზე ღირსეულ დროს ეძებდა. ერთ დღეს ჯებრაილს ჰკითხა:

„ჯებრაილ, ღვთისმსახურებისთვის რომელი დროა უფრო ღირსეული?“

ჯებრაილმა უპასუხა:

**„დავუდ! მე ვიცი, რომ — განთიადი, როცა ზეცა ღვთის წყალობით თრთის, ყველაზე ღირსეულია.“** (აჰმედ იბნ ჰანბელი, ზუჰდი, გვ. 70)

**„უეჭველად, ჩვენ დავუმორჩილეთ მას მთები და მასთან ერთად განადიდებდნენ ღმერთს საღამოს და დილით და ჩიტები, ერთად შეკრებილნი, ყველა მას მორჩილებდნენ.“** (სურა სადი, აიათები 18, 19)

უდიდესმა ღმერთმა დავუდს წკრიალა და ლამაზი ხმა უწყალობა. როცა ის ზებურს კითხულობდა, მტაცებელი ცხოველები მის გარშემო იკრიბებოდნენ და მას უსმენდნენ.

**„და ვფიცავ, ჩვენ ვუბოძეთ დავუდს წყალობა ჩვენგან: მთებო და ჩიტებო! ადიდეთ მასთან ერთად! და დავარბილეთ მისთვის რკინა!“** (სურა სებე, აიათი 10)

**„და ჩვენ შევასწავლეთ მას აბჯრის გაკეთების ხელოვნება თქვენთვის, რათა თქვენ თავი დაიცვათ საფრთხისგან. მაშ, ხართ თქვენ მადლიერნი?“** (სურა ენბია, აიათი 80)

დავუდი, ჯავშნების კეთებით, თან ჯარისკაცებს იცავდა მტრისგან და თან სარჩოს საკუთარი შრომით შოულობდა. საზოგადოებაში ავტორიტეტი ჰქონდა. მიუხედავად ყველა ფინანსური შესაძლებლობისა, შუამავლის მიერ საკუთარი შრომით მოპოვებული სარჩოთი საზრდოობა ძალიან მნიშვნელოვანია. მისი ეს ქცევა, ისე როგორც მისი ხელქვეითების, ასევე მომავალი თაობებისთვის გამოსადეგი მაგალითია. სწორედაც შუამავალი ასე ბრძანებს:

**„გაჩენილია ადამიანი სულსწრაფი. სულ მალე გაჩვენებ თქვენ ჩემს აიათებს. ასე, რომ ნუ დააჩქარებთ!“** (ბუჰარი, ბუიუ 15; ენბია 37)

აიათში ასეა ნაბრძანები:

**„გამოჭედე გრძელი ჯავშანი და დაიცავი ზომა ჯაჭვისა! და ჰქმენით სიკეთე, რამეთუ ვხედავ ყველაფერს, რასაც სჩადიხართ!“** (სურა სებე, აიათი 11)

**„ჰე, დავუდ! უეჭველად, დაგადგინეთ შენ ხალიფად დედამიწაზე. მაშ, ხალხთა შორის განსაჯე სამართლიანად და არ გაყვეთ გულისნადებს, რამეთუ გადაგაცდენს ალლაჰის გზიდან. უეჭველად, რომელნიც გადაცდნენ ალლაჰის გზიდან, მათთვისაა სასტიკი სასჯელი იმისათვის, რომ დაავიწყდათ ანგარიშგების დღე.“** (სურა სადი, აიათი 26)

შუამავალი დავუდი, ღმერთის დახმარებით დიდ არმიებს მეთაურობდა. თავისთვის ბევრი დამცველი ჰყავდა. მას შუამავლობისა და ზებურის გვერდით დიდი ცოდნაც ეწყალობა. ის ღვთისმოსავი და ხედვის წყალობით მიზანში მომხვედრებელი ადამიანი იყო.

მისი ლამაზი საუბრის შესახებ აიათში ასეა გაცხადებული:

**„და ჩვენ განვამტკიცეთ ფუფუნება თვისი და ვუბოძეთ მას სიბრძნე და მჭერმეტყველება.“** (სურა სადი, აიათი 20)

შუამავალი და ხელმწიფე დავუდი დროს შესაბამისად იყენებდა, დროს ოთხად ყოფდა:

**პირველ** ნაწილს ღვთისმსახურებისთვის იყენებდა,

**მეორეს** — იურიდიულ საქმეებისთვის,

**მესამეს** — ხალხის რჩევების მისაცემად,

**მეოთხეს** — პირადი საქმეების მოგვარებას.

## დავუდის გამოცდა

ისე როგორც ყველა შუამავალი, დავუდიც გამოიცადა. მას ადამიანური სისუსტეები და შესაძლო შეცდომები ეჩვენა. მან მაშინვე მოინანია და უდიდესმა ღმერთმაც აპატია. ამგვარად, უდიდესმა ალლაჰმა მას მარადიულობამდე მიმავალ გზაზე არსებული საფრთხეები ასწავლა.

როცა დავუდი ღვთისმსახურებისა და ღმერთის მოხსენიებისთვის სამლოცველოში მივიდოდა, განმარტოვდებოდა, მასთან არავინ შედიოდა. ერთ–ერთი ასეთი ღვთისმსახურებისას მასთან ორი ადამიანი მივიდა. დავუდი ამ მოულოდნელმა მდგომარეობამ ააღელვა, რადგან არ ფიქრობდა, რომ კარჩაკეტილ სამლოცველოში ვინმეს შემოსვლა შეეძლო. მოსულებს უთხრა, რომ ახლა ღვთისმსახურებისთვის განკუთვნილი დრო იყო. მათ უთხრეს:

„ღვთისმსახურების დღე არ იქნება!“ შემდეგ თავიანთი სურვილი ასე გამოხატეს:

„ნუ გეშინია! შენს წინაშე სამართლის გასარჩევად მოვედით. ჩვენ ერთმანეთთან მოდავე ორი ადამიანი ვართ. ჩვენ შორის სამართალი გაარჩიე!“ დავუდმა უთხრა:

„თუ ასეა, ბრძანეთ!“

ამ ორი ადამიანისგან ერთმა თქვა:

„ჩემს ძმას — 99, მე კი ერთი ცხვარი მყავს. მიუხედავად ამისა, მან ჩემგან ამ ერთი ცხვრის წაყვანაც ისურვა და დამამარცხა.“

დაინახა რა დავუდმა ამ შემთხვევაში უსამართლობა გააფრთდა და ისე, რომ მეორე მომჩივანისთვის არაფერი უკითხავს, თქვა:

„თუკი მას ერთადერთი ცხვრის წაყვანაც უნდა, შენი ძმა შენ გჩაგრავს. იმას, ვისაც უდიდესი ალლაჰი არ სწამს, ასე უსამართლოდ იქცევა, თანაც კარგი ადამიანი ძალიან ცოტა მოიპოვება.“

მათაც გაიცინეს და წავიდნენ.

დავუდი სამართლის გარჩევისას აჩქარდა და გადაწყვეტილება ისე მიიღო, მოპირდაპირე მხარისთვის არ მოუსმენია. თუმცა მოსმენის შემთხვევაში, შესაძლოა, ამბავი ნაწილობრივ ან მთლიანად შეცვლილიყო. შესაძლოა, ამ შემთხვევაში მართალი — მტყუანი, მტყუანი კი — მართალი გამოსულიყო. დავუდი ორი მომჩივანის წასვლისთანავე მიხვდა, რომ შეცდა და სეჯდე შეასრულა, მოინანია და ღმერთს მიტევება სთხოვა. უდიდესმა ალლაჰმაც აპატია.

შუამავლების გამოცდა იმისთვისაა, რომ მათ სისუსტე შეიმეცნონ. ეს მდგომარეობა, მათ შუამავლობასა და სიწმინდეს არ შეცვლის. ე. ი. შუამავლების ჩადენილი შეცდომით ჩვენ გვიჩვენებს, იგივე მდგომარეობაში როგორ მოვიქცეთ.

ამ შემთხვევიდან ბევრი გაკვეთილის აღება შეიძლება. სამართლის გარჩევაზე პასუხისმგებელი ადამიანი უკიდურესად სათუთი უნდა იყოს და ადამიანებს სამართლიანად უნდა მოექცეს.

ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

**„სამართლიანად გამგებლები განკითხვის დღეს ღმერთის მარჯვნივ, შუქის მინბერის ზემოდან იქნებიან. ესენი კანონებს, თავიანთ ოჯახებს და ადამიანებს,ვისზეც პასუხისმგებელნი არიან, სამართლიანად ექცეოდნენ.“** (აჰმედ იბნ ჰანბელი, მუსნედი, II, 160)

**„განკითხვის დღეს უდიდესი ალლაჰისთვის ადამიანთაგან ყველაზე საყვარელი და ყველაზე ახლო — სამართლიანი ხელმძღვანელია. განკითხვის დღეს უდიდესი ალლაჰისთვის ყველაზე საძულველი და მისგან შორს მდგომი — უსამართლო მმართველია.“** (თირმიზი, აჰქამი, 4, ნესაი, ზექათი, 77)

## „ასჰაბი სებთის“ (შაბათის ამხანაგობის) შემთხვევა

ეგვიპტესა და მედინას შორის, წითელი ზღვის სანაპიროზე, ეილეს უბანში ერთი საზოგადოება ცხოვრობდა. ისინი შაბათ დღეს, ღვთისმსახურების გარდა, არავითარი საქმით არ იყვნენ დაკავებული. რადგან იმ დღეს ღვთისმსახურების გარდა ყველა საქმე აკრძალული იყო. ამავე დროს, დავუდს სიტყვა მისცეს, რომ არ ინადირებდნენ. მაგრამ ეშმაკმა ისინი დააეჭვა, ასე შეუჩნდა:

**„თქვენთვის ნადირობა კი არა, ნანადირევის ჭამაა აკრძალული!“**

**ღვთიური სასწაულით თევზები შაბათ დღეს მრავლდებოდნენ, სხვა დღეებში კი მცირდებოდნენ. ამის გამო ეშმაკის ჩურჩულმა ზოგიერთები ძალიან მოხიბლა. აქედან გამომდინარე, მედიენის ხალხი სამ ნაწილად დაიყო:**

**პირველი ნაწილი,** რომელმაც ალლაჰის ბრძანებას არ მოუსმინა და თევზის ჭერა გააგრძელა. თან ჭამდნენ, თან ჰყიდდნენ. ისინი შაბათ დღეს ბადეს აგებდნენ, კვირას კი იღებდნენ.

**მეორე ნაწილი** იმასთან ერთად, რომ შაბათ დღეს თევზის ჭერის ცოდვა არ დაიდეს, იმათ წინააღმდეგ, ვინც ღმერთის ბძანებას არ ასრულებდნენ, დუმდა. ხალხს, არც აფრთხილებდნენ და არც რჩევებს აძლევდნენ.

**მესამე ნაწილი** კი ღმერთის ბრძანებას ასრულებდა. ვინც ბრძანებას არ ასრულებდნენ, იმათ აფრთხილებდნენ, ეუბნებოდნენ, რომ გაჩუმება არასწორი საქციელი იყო. შარიათის კანონებს ემორჩილებოდნენ.

მდუმარენი, იმათ ვინც მათ აფრთხილებდა, ეუბნებოდნენ:

„რატომ აძლევთ რჩევებს ტომს, რომელიც უნდა განადგურდეს და საკუთარ თავს რატომ ღლით? თქვენი შრომა ამაოა!“

ის, ვინც შარიათს ემორჩილებოდნენ, პასუხობდნენ:

„ჩვენ ამას ვაკეთებთ იმისათვის, რომ უდიდესი ღმერთის წინაშე პასუხისმგებელნი ვართ და ჩვენ პასუხისმგებლობას შევასრულებთ მანამ, სანამ ამისთვის ძალა შეგვწევს.“

შემდეგში იმათ, ვინც ამ ცოდვის წინააღმდეგ დუმდა, იმისათვის რომ მეამბოხეებზე თავსდამტყდარი უბედურება მათ არ შეხებოდათ, შუაში კედელი ააშენეს. დღეები გავიდა და კედლის იქითა მხრიდან ხმა რომ აღარ შემოესმათ, გაიხედეს. ნახეს, ერთ ღამეში ყველა ცოდვილი მაიმუნად ქცეულიყო!

ნათესავების გვერდით მაიმუნის სახით მოწყენილი, საცოდავად დადიოდნენ. სამი დღის შემდეგ კი ყველა მოკვდა.

ბეიდავის მეალიმუთ თენზილის სახელით ცნობილ ახსნა–განმარტებაში ნათქვამია;

ისინი, ვინც არ ნადირობდნენ, მაგრამ დუმდნენ და არაფერს ეუბნებოდნენ იმათ, ვინც ნადირობდნენ, მეორე ნაწილთან ერთად მაიმუნის სახე მიიღეს.

ყურანში ამ საკითხზე ასეა ნაბრძანები:

**„და მათ ჰკითხე  იმ ქალაქზე, რომელიც იყო ზღვის პირას, აკი ისინი გადადიოდნენ შაბათის ზღვარს. როცა მათთან შაბათობით თევზები მოაწყდებოდნენ ხოლმე, და დღესა, რომელიც არ იყო ნაკრძალი, თევზი არ მოდიოდა მათთან. ასე ვცდით მათ იმის გამო, რომ არასწორ გზაზე იდგნენ ეგენი.“** (სურა აარაფი, აიათი 163)

**„და აკი, იკითხეს ზოგიერთმა მათგანმა: რისთვის შეაგონებთ ხალხს, რომელსაც ამოწყვეტს ალლაჰი ან დასჯის სასტიკად?! მიუგეს:  თავის გამართლებისთვის თქვენი ღმერთის წინაშე, და ეგების თავი დაიცვან ცოდვისგან.“** (სურა აარაფი, აიათი 164)

**„ხოლო როცა მათ დაივიწყეს ის, რასაც ჩავაგონებდით, გადავარჩინეთ ჩვენ, რომელნიც აღუკვეთდნენ ცუდს. და ისინი, რომელთაც შესცოდეს, დავსაჯეთ სასტიკი სასჯელით იმისთვის, რომ არასწორ გზაზე იდგნენ.“** (სურა აარაფი, აიათი 165)

**„ხოლო როცა დაარღვიეს ის, რაც ეკრძალებოდათ, ვუთხარით მათ:  იყავით საზიზღარი მაიმუნები!“** (სურა აარაფი, აიათი 166)

**უდიდესი ღმერთი გვამცნობს, რომ ეს შემთხვევა ადმიანებისთვის გაკვეთილი და რჩევაა.**

**„ჩვენ ვქმენით ეს თვალსაჩინოებად თანამედროვეთათვის და მომავალი თაობებისთვის, და შეგონებად ღვთისმოშიშთათვის.“** (სურა ბაყარა, აიათი 66)

როგორც აიათშია მოცემული, უდიდესმა ალლაჰმა ებრაელებისგან ბოროტების შეგნებულად ჩამდენ მეამბოხე უბედურებს თავდაპირველად მაიმუნის სახე მიაღებინა, შემდეგ კი გაანადგურა.

ამ შემთხვევას არ აქვს კავშირი თეორიასთან, რომ ადამიანი მაიმუნის შთამომავალია, ის ამგვარი ბოდვის მტკიცებულება არ არის.

## შუამავალ დავუდზე დარჩენილი მოგონება: „სავმი დავუდი“

„სავმი დავუდი“, რომელიც ნიშნავს ერთ დღეს მარხვას და ერთ დღეს უმარხავობას, დავუდისგან შუამავალ – მუჰამმედისთვის დარჩენილი ღვთისმსახურების მოგონებაა. იმის გამო, რომ შუამავალი დავუდი ასრულებდა, ამ მარხვას „სავმი დავუდი“ ეწოდება.

თქმულების მიხედვით, ალბდულლაჰ იბნ ამრ იბნ ელასი ამბობდა:

„შუამავალს ვუთხარი, რომ დავიფიცე: ვფიცავ სიცოცხლის მანძილზე დღისით ვიმარხულებ, ღამე ნამაზს ვილოცავ.“

**ალლაჰის შუამავალმა მკითხა:**

„ასე შენ თქვი?“

მე ვუპასუხე:

„ჩემი თავი შენი ჭირის სანაცვლოდ იყოს, ალლაჰის შუამავალო! დიახ, მე ვთქვი.“

მან მითხრა:

**„შენ ამისთვის ძალა არ გეყოფა! ზოგჯერ იმარხულე, ზოგჯერ ჭამე, ზოგჯერ იძინე, ზოგჯერ** (თეჰეჯჯუდ)**თვის ადექი! ყოველ თვეში სამი დღე იმარხულე! ერთი სიკეთის სანაცვლო ათჯერ მეტია. ეს იგივეა, მთელი წელი რომ იმარხულო.“**

მე ვუთხარი:

„ამაზე მეტისთვის მეყოფა ძალა.“

**„მაშინ ერთი დღე იმარხულე, ორი დღე ჭამე!“**

„ამაზე მეტსაც შევძლებ“

**„თუ ასეა ერთ დღეს იმარხულე, ერთ დღეს არა! ეს დავუდის მარხვაა! და მარხვებს შორის ყველაზე ზომიერია.“**

მე ვუთხარი:

„მე უფრო მეტისთვისაც მეყოფა ძალა!“

**„ამაზე მეტი არ არსებობს!“** (ბუჰარი, სავმი, 55, 56, 57 თეჰეჯჯუთ 7, მუსლიმი, სიამი, 181–193)

## დავუდის გარდაცვალება

ალლაჰის შუმავალი ასე ბრძანებდა:

**„დავუდი რწმენის საკითხში ძალიან მგრძნობიარე და უაღრესად ზრდილობიანი ადამიანი იყო. სახლიდან გამოსვლისას კარებს კარგად კეტავდა. მის დაბრუნებამდე იქ ვერავინ შევიდოდა. ერთ დღესაც სახლიდან გამოსვლისას, კარები დაკეტა. უკან რომ დაბრუნდა, სახლის შუაგულში მდგომი ადამიანი დაინახა. ჰკითხა: შენ ვინ ხარ? მანაც უპასუხა: მე ისეთი ადამიანი ვარ, რომ მეფეების არ მეშინია და ფარდები, დაბრკოლებები მე ხელს ვერ შემიშლის. ამაზედ შუამავალ დავუდმა უთხრა: ვფიცავ მაშინ შენ სიკვდილის ანგელოზი ხარ. ალლაჰის ბრძანებით, კეთილი იყოს შენი მობრძანება. ცოტა ხნის შემდეგ მისი სული მიიბარეს.“** (აჰმედ იბნ ჰანბელი, მუსნედი, II, 419)

შუამავალი დავუდის ორმოცწლიანი მმართველობა ებრაელების ყველაზე ბრწყინვალე დრო იყო. მას წყალობად თან ხელმწიფობა და თან შუამავლობა ებოძა. მის შემდეგ ტახტზე მისი შვილი სულეიმანი ავიდა და მასაც შუამავლობა ებოძა.

## დავუდის ღირსებები

* დავუდი ყველა საქმეში ალლაჰისკენ იყო მიმართული.

* ოთხი დიდი წიგნიდან ერთ–ერთი მას მოევლინა.

* როცა ის ღმერთს ახსენებდა, მასთან ერთად ღმერთს მთები და ჩიტებიც ახსენებდნენ.

* მას ჩიტების ჭიკჭიკი ესმოდა, მათი ენა იცოდა.

* ძალიან ლამაზი ხმა ჰქონდა. როცა ის ზებურს კითხულობდა, მთები, ქვები, ჩიტები სულგანაბული უსმენდნენ.

* მიუხედავად იმისა, რომ ის ძალიან მდიდარი ხელმწიფე იყო, თავის სარჩოს საკუთარი შრომით მოიპოვებდა. რკინას ხელით ისე ძელდა, როგორც თაფლის სანთელს, მისგან ჯავშანს აკეთებდა.

* მას შეეძლო ტყუილ–მართალი გაერჩია, გამჭრიახი და ბრძენი იყო.

* მისი სახელმწიფო იმ პერიოდის ყველაზე შთამბეჭდავი და ძლიერი ქვეყანა იყო. მან ყუდუსი დაიპყრო და დედაქალაქად აქცია.

* დავუდი იყო მონა–მსახური, რომელიც ღმერთს ბევრ მადლობას სწირავდა.

* მოკლედ ის იყო შუამავალი, რომელთან დაკავშირებითაც ღმერთი ბრძანებს:

**„და ვფიცავ, ჩვენ ვუბოძეთ დავუდს წყალობა ჩვენგან: მთებო და ჩიტებო! ადიდეთ მასთან ერთად! და დავარბილეთ მისთვის რკინა!“** (სურა სებე, აიათი 10)

## ზებური და მისი შინაარსი

ყურანში სიტყვები „ზებური“ და „ზუბური“ სხვადასხვა ადგილებზეა მოხსენიებული. „ზებური“ — წიგნს, „ზუბური“ კი — წიგნებს ნიშნავს.

ყურანში, შუამავალ დავუდთან დაკავშირებით, სიტყვა „ზებური„ სამ ადგილზეა ნახსენები, „ზუბური“ შუამავალ დავუდთან დაკავშირებით კი არა, არამედ შუამავლებისთვის ნაბოძებ ღვთიურ წიგნებთან დაკავშირებითაა ნახმარი. როგორც ქვემოთ მოცემულ აიათშია გაცხადებული:

**„უეჭველად, იგი ძველი ხალხის წიგნშიც იყო.“** (სურა შუარა, აიათი 196)

ეს აიათი ამავე დროს გვახსენებს, რომ შუამავალი ადრინდელი შუამავლებისთვის მოვლენილ წმინდა წიგნებშია მოხსენიებული და მისი შუამავლობა ნამახარობლევია.

შუამავალ დავუდისთვის ნაბოძებ ზებურზე ყურანში ასეა ნაბრძანები:

**„და ვფიცავ, ჩვენ ჩავწერეთ გახსენების შემდეგ ზებურში, რომ ქვეყანას იმემკვიდრებენ ჩემი ერთგული მსახურნი!“** (სურა ენბია, აიათი 105)

ყურანი, „ზებურის“ შესახებ სხვა ცნობებს არ იძლევა. ისლამურ წყაროებში იქ, სადაც შუამავალ დავუდზეა საუბარი, მისთვის ზებურის ბოძება მოხსენიებულია როგორც ერთ–ერთი უპირატესი მახასიათებელი.

ისლამის სწავლულები ამბობენ, რომ ზებურში ბრძანებებთან დაკავშირებული ამბები, ე. ი. უდიდესი ალლაჰის კანონები — რელიგია რის გაკეთებას მოითხოვს და რას კრძალავს, ადგილს არ იკავებდა. ის მხოლოდ ღმერთის წყალობაზე თავშეფარებისა და ვედრებებისგან შედგებოდა.

აქედან გამომდინარე, იმის გამო, რომ შუამავალი დავუდი, შუამავალ მუსას შემდეგ მოვლენილი შუამავალი იყო, „თევრათში“ მოცემული რელიგიური კანონებით ხელმძღვანელობდა. მისთვის მოვლენილი „ზებური„

კი იყო წიგნი, რომელსაც სააშკარაოზე გამოჰქონდა ალლაჰის სიყვარული და იყო ლექსის ხასიათის, ღმერთზე ვედრებების მომცველი წიგნი.

დღევანდელი „ზებური“ წმინდა წიგნის „თევრათის“ ნაწილი — „მეზმურლარია“. სიტყვა „მეზმურს“ მუსიკის აკომპანიმენტით სათუთი და მგრძნობიარე ნათქვამის მნიშვნელობა აქვს. „მეზმურების“ რაოდენობა 150–ია. ამათგან, 70 შუამავალ დავუდისთვისაა, დანარჩენები კი სხვებს ეკუთვნით.

აქედან გამომდინარე, დღევანდელი „ზებური“ ყურანში მოხსენიებული შუამავალ დავუდის „ზებური“ არ არის. რადგან წმინდა, წიგნი პირვანდელი სახით არ დაცულა და არ შემონახულა. შემდეგში კი, ადამიანის ჩარევის გამო, აღარ არსებობს შესაძლებლობა, რომ ზებური პირვანდელი სახით შემონახულიყო.

დღევნადელი „ზებურის“ დაწერა შუამავალ დავუდის გარდაცვალებიდან ხუთასი წლის შემდეგ დაიწყო. გადმოცემის მიხედვით, მას დავუდის ცხოვრებისა და ქადაგების შესახებ დაახლოებით ასი ცნობილი პოეტის ლექსები დაემატა.

„ზებურში“ მოცემული მონოთეისტური რწმენა, „თევრათის“ მსგავსად, ანტრომორფიულია. ე. ი. ღმერთს მიეწერება ადამიანისთვის დამახასიათებელი და მისი სიდიადისთვის შეუფერებელი თვისებები. ისე, როგორც წმინდა წიგნის სხვა ნაწილებში, ამ ნაწილშიც ღმერთს მიეწერება ძე, რაც მონოთეისტური რწმენისთვის შეუსაბამოა. დღევანდელი „ზებურის“ მიხედვით, დავუდი ერთ ვედრებაში ასე ამბობს:

**„ღმერთმა მე მითხრა: შენ ჩემი შვილი ხარ! მე შენ დღეს შვილად გაქციე!“** (მემურლარი, 2/7)

შედეგად ჩანს, რომ დღევანდელი „ზებური“ უბრალო ლექსების წიგნია. შიგ დავუდისა და სხვების დამოწმებული ლოცვების გარდა არაფერია. შეუძლებელია, გაარჩიო მასში რამდენია ღვთიური ზეშთაგონება, რამდენი პიროვნული შთაგონება და რამდენი ადამიანური დანამატი.





# ალლაჰის სიტყვის ლამაზი კითხვა

იმისათვის, რომ აიათებმა, რომლებიც ალლაჰის სიტყვებია, ადამიანებსა და ჯინებზე ზეგავლენის მოხდენა შეძლონ, მნიშვნელოვანია ისე, როგორც მისი უშეცდომოდ წაკითხვა, ასევე მკითხველის ლამაზი ხმა. ისე, როგორც საუბრისას სიტყვები გამოთქმის მიხედვით მნიშვნელობას იცვლის, ასევე ადამიანებზე ზეგავლენას ახდენს მოსაუბრის მდგომარეობა, გამომეტყველება და მიმიკა. მაგალითად, მათხოვრის ხვეწნის ფორმა მხოლოდ ამორჩეულ სიტყვებზე კი არა, ამავე დროს სიტყვების გამოთქმაზეცაა დამოკიდებული. სამკვდრო–სასიცოცხლო ბრძოლის წინ, ჯარისკაცებისთვის მეთაურის წამაქეზებელ მიმართვაში ზეგავლენის მომხდენი ჰარმონიული სიტყვების გამოყენება ამის მაგალითია. ის, რომ მუსიკა ადამიანებს აღაფრთოვანებს ამ ზეგავლენის შედეგია.

უეჭველია, რომ მაშინ, როცა ადამიანების ჩვეულებრივ სიტყვებთან მიმართებაშიც კი ეს ჭეშმარიტებაა, უბადლო სიტყვის ყურანთან დამოკიდებულება გაცილებით მნიშვნელოვანია. შესაძლოა ის, რომ ყურანის კითხვა — სუნნეთი, მოსმენა კი — ფარძია, მისი ლამაზი კითხვის მნიშვნელობაზე ყურადღების გამახვილებაა. ამ მიზეზითაა, რომ ყურანის კითხვა ისლამის მეცნიერებებს შორის ცალკე განყოფილებად ჩამოყალიბდა. „ყურანის კითხვის ხელოვნებად" წოდებულ ამ მეცნიერებას იმოდენა მნიშვნელობა მიენიჭა, რომ ზუსტად ფილოსოფიური მოძღვრებების იმამების მსგავსად ამ მეცნიერებასაც იმამები გაუჩნდა.

კაცობრიობის ისტორიაში, დავუდის სხვა თვისებებისგან გამორჩეულად მისი ლამაზი ხმაა ცნობილი. ყურანში გაცხადებულია და იქიდან ცნობილია, რომ მისი ლამაზი ხმით წაკითხულ ღვთიურ სიტყვას ჩიტები და მთებიც კი სულგანაბული უსმენდნენ და მის წინაშე ქედს იხრიდნენ. მისი ამ საოცარი ხმით წაკითხულ ღვთიურ სადიდებელს ყველა სულიერი და უსულო არსება უერთდებოდა.

ხმა, ალლაჰის ერთ–ერთი უდიდესი წყალობაა. ის რომ არ ყოფილიყო, სამყაროში უდიდესი სიცარიელე იქნებოდა. ისე, როგორც სხვა რამდენიმე სიკეთეს, ხმაც შეიძლება ბოროტების იარაღად ან ხელშემწყობად იქცეს. სამყაროში ხმა არის, ცუდიც და კარგიც. მაგალითად, რამდენადაც

სასიამოვნო და დამამშვიდებელია ბულბულის ხმა, იმდენად უსიამოვნო და შემაწუხებელია ყვავის ხმა.

ისე, როგორც ადამიანებზე, ცხოველებზეც ხმა პოზიტიურ ან ნეგატიურ გავლენას ახდენს. ტყეში ლომის ხმის გაგონებაზე სუსტი ცხოველების ძარღვებში სისხლის გაყინვა, სასიამოვნო მელოდიით ცივსისხლიანი ცხოველის გველის ინდოელის კალათიდან ამოყვანა ამის თვალსაჩინო მაგალითებია. ცნობილია, რომ უდაბნოში აქლემების ასამოძრავებლად მუსიკას იყენებენ.

როგორც მოთხრობილია, უცოდველი შესახედაობის სუსტ ჯეირანებს წყაროსთან სალამურის დაკვრით მოიხმობენ და ამგვარად მოინადირებენ. სალამურის ხმაზე ჯეირანები ხეთა ჩრდილებიდან გამოდიან, წყაროსთან მიდიან, იქ ჩაიმუხლებენ, სალამურის დაკვრას უსმენენ და ცხელ ცრემლებს ღვრიან. ამ დროს დამალული მონადირეები, ენერგიულ ცხოველების ასეთი უმოძრაო მდგომარეობით სარგებლობენ და მათზე ნადირობენ!

ხმა, რომელიც ცხოველებზეც კი ასეთ ზეგავლენას ახდენს, მათზე გაცილებით სრულყოფილ ადამიანზე როგორ არ იმოქმედებს?! სწორედაც, ფულის ხმა — ამქვეყანას გადაყოლილ, წყლისა და ბულბულის ხმა — რომანტიკოსი და პოეტი ადამიანების, ყურანისა და ეზანის ხმა კი — სულგაწმენდილი ადამიანების სიმშვიდის წყაროა.

შუამავალი იმ დროს, როცა ამქვეყნიური ამბებით სული დაუმძიმდებოდა, გასახალვათებლად ბრძანებდა:

„ბილალ! ეზანი წაიკითხე და გაგვხალვათდები!" (აბუ დავუდი, ედები, 78)

როცა ბულბული გალობს, როცა მოპირდაპირე მთებიდან ეზნის გამოძახილი ზეცის სიცარიელეს ავსებს, ციდან სხვა არაფრის ხმა არ მოვა. აი იმ მომენტში გულის მგრძნობელობა რაოდენიცაა, იმ ხმის ზეგავლენა ჩვენზე იმდენია.

სინამდვილეში, სულიერი თუ უსულო — ყველა არსება მუდმივად უდიდეს ღმერთს ადიდებს. ეს აიათში ასეა გამოხატული:

**„დიდებას აღავლენს მისთვის შვიდი ცა, მიწა, და ყოველი, რაც მათ შორისაა. არ არს რაიმე, მას რომ არ განადიდებდეს ქებით, მაგრამ თქვენ ვერ ჩასწვდებით მათ ქება-დიდებანს. უეჭველად, იგი სულგრძელია, შემნდობია!"** (სურა ისრა, აიათი 44)

მათ ამ თაყვანისცემას მხოლოდ მგრძნობიარე ადამიანები გრძნობენ. ისინი სამყაროში გამეფებული ამ ხსენების ექსტაზში არიან.

ქმნილებების ეს ხსენების ხმები ის უბგერო, უმოძრაო და უხმო ღვთიური სიტყვებია, რომლებიც ყველას არ ესმის. ამ საიდუმლო სიტყვების შეგრძნება და მოსმენა მხოლოდ ოსტატების დამახასიათებელი

თავისებურებებია. იუნუს ემრეს „ღირსების ყვავილთან“ ექსტაზში საუბარი ამგვარი შესაძლებლობისაა.

ის, ვისი გულიც ყოველ წამს ღმერთის ხსენებითაა გაჟღენთილი, შეგრძნობილ ყოველ ხმას ღმერთის ხსენების მელოდიად აღიქვამს.

მოკლედ, ალლაჰის საფეხურებზე, ბგერებით თუ მათ გარეშე, ყველაზე ლამაზი ხმები, ღმერთის ხსენების ხმებია. ხსენება არის სიტყვა, რომელიც თავის მნიშვნელობასთან ერთად ღვთიური წიგნის სახელსაც ნიშნავს. აიათში თევრათი და ყურანი „ზიქირის“ სახელითაა მოხსენიებული.

აქედან გამომდინარე, ხმები და სულები ემორჩილებიან რა ღმერთის ბრძანებას — „შემქმნელი ღმერთის სახელით წაიკითხე!“ ყურანის ხმით პატივსა და ღირსებას მოიპოვებენ. ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

„ყურანი თქვენი ხმებით შეამკეთ (ის ტკბილი ხმით სწორად და ლამაზად წაიკითხეთ)!“ (იბნ მაჯე, იქამეთი, 176)

ეს გამოხატავს, რომ ლამაზი ხმა ყურანს უფრო ალამაზებს და მის ზეგავლენას ზრდის.

„ყურანი თქვენი ხმებით გაალამაზეთ, რადგან ლამაზი ხმა ყურანის სილამაზეს უფრო ზრდის.“ (დარიმი, ფაზალულ ყურანი; 34)

ერთი სხვა გადმოცემის მიხედვით კი შუამავალმა ბრძანა:

„ის, ვინც ყურანს მაყამით არ წაიკითხავს, ჩვენგანი არ არის.“ (ბუჰარი, თევჰიდი, 44, აბუ დავუდი ვითრი, 20)

ამ ჰადისში აღნიშნული ყურანის მუსიკალურად — მაყამით წაკითხვა ნიშნავს, რომ ადამიანმა ის თავისი შესაძლებლობების ფარგლებში ლამაზად უნდა წაიკითხოს.

იმის გამო, რომ ყურანი ყველაზე ლამაზი სიტყვაა, ადამიანის ხმის დიდებულება და სილამაზე მისი ექოს სახით გამომჟღავნდება. ყველა ხმა აღიქმება, მაგრამ ყურანის ექო განსაკუთრებით!

ალლაჰის შუამავალი ასე ბრძანებდა:

„ალლაჰი ისე არაფრისგანაა კმაყოფილი, როგორც ლამაზი ხმის მქონე შუამავლის მიერ მაყამით, ხმამაღლა წაკითხული ყურანის.“ (ბუჰარი, ფეზაილლულ ყურანი, 19, თევჰიდი 32; მუსლიმი, მუსაფირუნი 232-234)

მომნანიებელთა და წამებულთა სიმშვიდის წამალი სულების მასალბუნებელი ყურანის მელოდიაა. ყველა ნუგეშს მისი მელოდია იძლევა. მისი ენა სამოთხის ენაა.

ის, ვინც გულს არ უღებს ყურანის ექოს, ცხოვრების გარე მხარე იცის, შიდა, სიღრმისეულ სამყაროს კი მოკლებულია. ისინი სამყაროს სიტკბოსა და ჟინს აყოლილნი ღვთიურ სიბრძნესა და დეტალებს ვერ სწვდებიან.

ისინი ამქვეყნიურ სუფრას ხარბად იყენებენ, მაგრამ სუფრის პატრონს არ ცნობენ. ახლობლებს ასაფლავებენ და მიწის ქვეშ არსებული მდგომარეობა არ იციან. რა უცნაურია, რომ ღმერთის სამფლობელოში ცხოვრობენ, მაგრამ სამფლობელოს მტრები არიან.

ხოლო მორწმუნენი, რომელთაც გული ყურანით აქვთ გაჟღენთილი უმაღლეს ჭეშმარიტებაზე ფიქრობენ. წაკითხული ღვთიური სიტყვა მათ გულებს შთაუნერგავს:

„ღმერთის მონა–მსახური ხარ, მის სამფლობელოში ცხოვრობ! მისი ბოძებული სარჩოთი საზრდოობ, ყურანის სიბრძნესა და საიდუმლოებაში დაფიქრებით ჩაიძირე და ღმერთთან სუფთა გულით იმოგზაურე.!“

მას, ვისაც გული ყურანით აქვს გაჟღენთილი, ცხოვრობს იმის შეგნებით, რომ უდიდესი ღმერთის მონა–მსახურია. ისინი, ვინც ღმერთს მადლობას უხდიან მათთვის ბოძებული სიკეთეებისთვის, წარმავალ ცხოვრებას იმქვეყნიურ კაპიტალად აქცევენ. აქედან გამომდინარე, იმათთვის, ვინც წილს იღებს შუამავლის წყალობისგან ყურანი, რომელიც მიწისა და ცის ენაა — სულიერებისა და ნაყოფიერების ხაზინაა. რადგან შუამავალი და ყურანი არის სინათლის ის ორი წყარო, რომელიც ღმერთმა ადამიანებს უწყალობა.

ალლაჰის თვისებები სამ ქმნილებაში ვლინდება: პირველი არის სამყაროს ქმედებებში გამოვლინება; ყურანის სიტყვაში გამოვლინება, ადამიანი, რომელიც ღმერთის ყველა გამოვლინებას თავისთავში კრებს. როგორც სამყარო ადამიანის გარეშე იქნებოდა ჩამქრალი, ისეთნაირადვე იქნებოდა ჩამქრალი ადამიანი ყურანის გარეშე. ალლაჰის შუამავალი ასე ბრძანებს:

**„ადამიანი, რომელსაც გულში ყურანი საერთოდ არა აქვს, გაპარტახებულ სახლს ჰგავს.“** (თირმიზი, ფეზაილულ ყურანი 18, დარიმი, ეზაილულ ყურანი 1)

სამყარო — მდუმარე ყურანი, ყურანი კი — მოლაპარაკე სამყაროა. ადამიანი — ღვთიური საიდუმლოს გამოვლინების ტაძარი, ამათი არსია. ყურანი გაცხადებული სასწაული და ღმერთის სიტყვაა. ადამიანი, რომელიც მოკლებულია ყურანის ჭეშმარიტებას, ორივე სამყაროში უბედურია.

ვინც ყურანის ჭეშმარიტების შესაბამისად ცხოვრობს, იმისი არსებობა სამოთხის ცხოვრებაა.

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

**„გულები რკინასავით ჟანგდება.“**

ამაზედ მას ჰკითხეს:

„მისი გამაპრიალებელი რა არის ალლაჰის შუმავალო?“

მანაც უპასუხა:

**„ალლაჰის წიგნის ხშირი კითხვა და ალლაჰის ხშირი ხსენება.“** (ალი ე მუთტაქი, ქენზულ უმმალი, II, 241)

ალლაჰის შუამავალმა თავის თანამიმდევრებს უთხრა:

„თქვენს თვალებს ღვთისმსახურებებისგან მისი წილი მიეცით!“

„თვალების წილი რა არის, ალლაჰის შუამავალო?“

მანაც ბრძანა:

**„ყურანში ყურება, იქ დაწერილზე დაფიქრება და მისი დეტალებისგან გაკვეთილის აღება.“** (სუიუთი, ჯამიულ საღირი, 1, 39)

ყურანის კითხვა მორწმუნის ცხოვრებაში იმდენად მნიშვნელოვანია, რომ უდიდესი ალლაჰი მას, ვინც ყურანს კითხულობს, აყენებს მარადიული მონაპოვრის მფლობელთა სათავეში:

**„უეჭველად, რომელნიც კითხულობენ ალლაჰის წიგნს და აღავლენენ ჭეშმარიტად ლოცვას და გაიღებენ იმისგან, რაც ვუბოძეთ, ფარულად თუ ცხადად, იმედი აქვთ გარიგების, რომელიც არ იქნება ამაო. რათა მიაგოს მათ თავიანთი საზღაური და შეჰმატოს მათ თავის წყალობიდან. უეჭველად, იგი შემნდობია, მადლობის შემსმენია!“** (სურა ფატირი, აიათები 29, 30)

**„უეჭველად, მორწმუნენი არიან ისინი, რომელთაც გულები შიშით უთრთიან, როცა ხსენდება ალლაჰი, ხოლო როცა მისი აიათები ეკითხებათ, რწმენას ჰმატებს იგი და მიენდობიან თავიანთ ღმერთს,“** (სურა ენფალი, აიათი 2)



უეჭველია, რომ ღმერთის სიტყვის კითხვა ყველაზე ღირსეულ ღვთისმსახურებათაგანია. აქედან გამომდინარე, აუცილებელია მისი ლამაზი ფორმით წაკითხვა. უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

وَرَتِّلِ الْقُرْآنَ تَرْتِيلا

**„და ლამაზად იკითხე ყურანი, აუჩქარებლად (დინჯად).“** (სურა მუზემმილი, აიათი 4)

მეორე მხრივ, ასევე ძალიან მნიშვნელოვანია წაკითხული ყურანის მდუმარედ მოსმენა. ვინაიდან, ყურანის წაკითხვა — სუნნეთი, მოსმენა კი — ფარძია. აიათში ნაბრძანებია:





وَإِذَا قُرِئَ الْقُرْآنُ فَاسْتَمِعُواْ لَهُ وَأَنصِتُواْ لَعَلَّكُمْ تُرْحَمُونَ

**„და როცა იკითხება ყურანი, ისმინეთ იგი და გაჩუმდით, ეგების შეწყალებულ იქმნეთ თქვენ!“** (სურა აარაფი, აიათი 204)

იმისათვის, რომ ყურანის მნიშვნელობა გაიგო, თუნდ ნამაზზე ან სხვა ადგილზე წკითხვისას და მისი რჩევებისგან სარგებლობა მიიღო, ის შენი ქმედებებისას ეტალონად გაიხადო, საჭიროა მთელი ყურადღება მისკენ მიმართო.

დუმილი მოსმენისთვის ნიადაგს ამზადებს; კარგი მოსმენა გამჭრიახობას ზრდის; შორსმჭვრეტელობა ადამიანს რწმენასა და ღვთისმსახურებას აყვარებს; რწმენა და ღვთიმსახურება კი, ადამიანს ღვთის წყალობას მოაპოვებინებს.

ალლაჰის შუამავალს ყურანის სხვისგან მოსმენა უყვარდა. ზოგჯერ იბნ მესუდს მის წაკითხვას სთხოვდა და დიდი სულიერი კმაყოფილებით უსმენდა. ერთხელ, როცა იბნ მესუდის წაკითხულ ყურანს უსმენდა, თვალები ცრემლებით აევსო.

ამ შემთხვევას აბდულლაჰ იბნ მესუდი ასე გადმოგვცემს:

ერთხელ შუამავალმა მითხრა;

**„იბნ მესუდ, ყურანი წამიკითხე!“**

მეც ვუთხარი:

„ალლაჰის შუამავალო! მაშინ, როცა ყურანი თქვენ გამოგეგზავნათ, მას მე როგორ წაგიკითხავ?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

**„მე ყურანის სხვისგან მოსმენაც მიყვარს.“**

მე სურა „ნისას“ წაკითხვა დავიწყე. 41-ე აიათამდე რომ მივედი, ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

**„საკმარისია!“**

**ამ დროს დავინახე, რომ შუამავალს თვალებიდან ცრემლები ჩამოსდიოდა.** (ბუჰარი, თეფსირი, 4/9, მუსლიმი, მუსაფირუნი, 247)

შუამავლის თანამიმდევრებისგან უსეიდ იბნ ჰუდაირი ერთ ღამეს სურა „ბაყარას“ თუ სურა „ქაჰფს“ მელოდიურად, თითო-თითოდ კითხულობდა. ცხენიც გვერდით ჰყავდა დაბმული. კითხვისას ცხენი დაფრთხა და გაჯიუტდა. როგორც კი უსეიდი გაჩუმდა, ცხენიც დამშვიდდა. კითხვა დაიწყო და ცხენი კვლავ ყალყზე შედგა. უსეიდი კვლავ გაჩუმდა, ცხენიც

დამშვიდდა. უსეიდმა კიდევ ერთხელ დაიწყო კითხვა ცხენი კვლავ გაღიზიანდა. უსეიდმაც ყურანის კითხვა შეწყვიტა. შვილი იაჰიაც ცხენთან ახლოს მიწაზე იწვა. იმისათვის, რომ ცხენს მისთვის რაიმე ზიანი არ მიეყენებინა, ბავშვი დააშორა მას. ამ დროს დაინახა, რომ ერთი ნაწილი ციური ობიექტები ლამპრებივით ბრწყინავდნენ. დილით ეს ყველაფერი ალლაჰის შუამავალს მოუთხრო. ალლაჰის შუმავალმაც უთხრა:

„წაიკითხე, ჰუდაის შვილო, წაიკითხე! იცი, რა იყო ის, რაც ცაზე ნახე?"

„არა"

**„უსეიდ, ისინი ანგელოზები იყვნენ. შენს ხმას მიუახლოვდნენ. ყურანის კითხვა რომ გაგეგრძელებინა, დილამდე შენ მოგისმენდნენ. ისინი ადამიანებმაც დაინახეს, მაგრამ ხალხის თვალს არ გაქცევიან."** (ბუჰარი, ფეზაილულ ყურანი, 15; მუსლიმი, მუსაფირუნი, 240–243)

ეს ჰადისი გამოხატავს, რომ ყურანის კითხვა ანგელოზებსა და ცხოველებსაც კი ესმით. ვინ იცის გასუფთავებულ, სინათლეში გახვეულ გულს ყურანი საიდუმლოებებს როგორ უხსნის?

რამდენად დამაფიქრებელია წმინდა ომარის შემდეგი სიტყვები: „სურა „ბაყარას" თორმეტი წლის განმავლობაში ვკითხულობდი და ღმერთის სამადლობლად აქლემი ყურბნად შევწირე". მის მიერ წაკითხული ყურანი მხოლოდ სიტყვებისგან არ არის შემდგარი. პირიქით, ყურანის სიბრძნეს და საიდუმლოებებს ცოდნა და იქ მოცემული ღვთიური დეტალების ჩაწვდომითა და განცდით კითხვაა. რადგანაც ყურანისგან სარგებლობის მიღება მხოლოდ ამგვარადაა შესაძლებელი.

წმინდა მევლანა ბრძანებს:

„ყურანის ზედაპირულად დაწერა მცირეოდენი მელნითაა შესაძლებელი. საიდუმლოებების დაწერას კი უამრავი ხევები, უნაპირო ზღვები არ ეყოფა!"

აქედან გამომდინარე, ყურანის ნამდვილი ზეპირად მცოდნე (ჰაფიზი) არის ადამიანი, რომელიც მისი კითხვისგან იღებს სიამოვნებას, მისი ბრძანებების შესაბამისად მოქმედებს, მისი შესაბამისი ზნეობა აქვს და მისი სიბრძნით სრულყოფილებასთანაა მიღწეული. როცა ასეთი ადამიანები გარდაიცვლებიან, მიწას მიეცემა ბრძანება: „მისი სხეული არ შეჭამო!" მაჰმუდ სამი რამაზანოღლუ გადმოგვცემს, რომ ამგვარი თვისებების მატარებელი ერთი ჰაფიზის გარდაცვალებიდან ოცდაათი წლის შემდეგ მის საფლავთან ჩაიარა, საფლავის გადაადგილების მიზნით ის გაახსნევინა და დაინახა, რომ მისი სხეული სრულიად გაუხრწნელი, სუდარა კი ახალი იყო.

ოჹ

ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

**„თქვენ შორის ყველაზე მადლიანია ის, ვინც ყურანს ისწავლის და ასწავლის.“** (ბუჰარი, ფეზაილულ ყურანი, 21)

ვინაიდან, ყურანი ალლაჰის მიერ თავისი საფეხურებიდან კაცობრიობისთვის გამოგზავნილი დიდებული სიტყვა და დიდი საჩუქარია. ამ საკითხის შესახებ ალლაჰის შუამავალი ასე ბრძანებს:

**„ალლაჰის სიტყვა მისი შექმნილების სიტყვებზე ისევე მაღლა დგას, როგორც ალლაჰი თავის მონა–მსახურებზე.“** (დარიმი, ფეზაილულ ყურანი, 6)

ამგვარი დიდებული ღვთიური სიტყვის წაკითხვა ფხიზელი გულითაა საჭირო. ადამიანი, რომელიც ყურანს კითხულობს, მისგან სარგებელს იღებს თავისი გულის სრულყოფილების და მგრძნობელობის საზომის მიხედვით, რადგან ყურანში მოცემული ღვთიური საიდუმლოებების ფარდები მხოლოდ იმ გულებს ეხსნება, რომელთაც მათი შემეცნება შეუძლია. ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

**„მორწმუნე, რომელიც ყურანს კითხულობს, თურინჯის ნაყოფს ჰგავს; მისი სუნიც სასიამოვნოა და გემოც. ხოლო ფარისეველი, რომელიც ყურანს კითხულობს, რეჰანს ჰგავს: სუნი სასიმოვნო აქვს, გემო კი — მწარე; ფარისეველი, რომელიც ყურანს არ კითხულობს, აბუ ჯეჰილის საზამთროს ჰგავს, არც სუნი აქვს და გემოთიც მწარეა.“** (ბუჰარი, ეთიმე, 30, ფეზაილულ ყურანი, 17, 36; მუსლიმი, მუსაფირუნი, 243)

ერთ სხვა ჰადისში ნათქვამია;

**„ისინი ყურანს კითხულობენ,** (მაგრამ წაკითხული) **ყელს ქვევით არ გადადის!“** (ბუჰარი, ფეზაილულ ყურანი, 36)

ეს ნიშნავს, რომ დაუფიქრებლად წაკითხული ყურანი, არანაირ სარგებლობას არ იძლევა. იმის შესახებ, ვინც ყურანს დაუფიქრებლად კითხულობს, უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

أَفَلَا يَتَدَبَّرُونَ الْقُرْآنَ أَمْ عَلَى قُلُوبٍ أَقْفَالُهَا

**„ნუთუ ისინი ყოველმხრივად არ გააზრებენ ყურანს? ან იქნებ გულთა ზედა აბია საკეტნი თვისი?“** (სურა მუჰამმედი, აიათი 24)

ადამიანები, რომელთაც უკიდეგანო, ღრმა და ფაქიზი გულები აქვთ ამ გაფრთხილებისგან თავიანთ წილს იღებენ.

**„რომელნიც ალლაჰს ახსენებენ ფეხზე მდგომარე, მჯდომარე თუ მწოლიარე, და ფიქრობენ ცათა და ქვეყნის გაჩენაზე, (ამბობენ): ღმერთო ჩვენო! შენ ეს ამაოდ (ტყუილად) არ გაგიჩენია! დიდება**

**შენდა! დაგვიფარე ჩვენ ცეცხლის სასჯელისგან!“** (სურა ალი–იმრანი, აიათი 191)

როცა ალლაჰის შუამავალს ზემოთ მოცემული აიათი მოევლინა, ვარსკვლავებიც კი გათენებამდე შესაშურად ლამაზი მარგალიტის ცრემლებით ტიროდნენ.

ათა ასე გადმოგვცემს:

„წმინდა აიშეს ვუთხარი:

„შეგიძლია მითხრა ყველაზე მეტად ალლაჰის შუამავლის რომელმა მდგომარეობამ გაგაოცა?“

„მისი რომელი მდგომარეობა არ იყო გასაოცარიო!“ — თქვა და გააგრძელა:

„ერთ დღეს ლოგინში დაწვა, შემდეგ კი მითხრა: “

**„თუ ნებას მომცემ, ავდგები და ჩემს ღმერთს ღვთისმსახურებას შევუსრულებო.“**

„ვფიცავ შენთან ყოფნა ძალიან მიყვარს, მაგრამ ის უფრო მიყვარს, რაც შენ გახარებს–მეთქი“, — ვუპასუხე. ამაზედ ადგა, აბდესი აიღო, ნამაზზე დადგა და ტირილი დაიწყო. იმდენი იტირა, რომ ცრემლები მკერდზე ჩამოუვიდა. შემდეგ რუქუზე წავიდა, კვლავ ტიროდა და ასეთ მდგომარეობაში იყო, სანამ ბილალი მოვიდოდა და დილის ლოცვის ეზანს ივითხავდა. ბილალმა რომ დაინახა, მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) ტიროდა, ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო, მიუხედავად იმისა, რომ შენი ყველა წარსული და მომავალი ცოდვა ნაპატიებია, რაღა გატირებს?“

მუჰამმედ შუამავალმა უპასუხა:

**„ხომ ვერ ვიქნები მონა–მსახური, რომელიც ალლაჰს ბევრ მადლობას არ სწირავს? ვფიცავ, ამ ღამით ისეთი აიათები მომევლინა, რომ საცოდავი არის ის, ვინც მას არ წაიკითხავს და არ დაფიქრდება.“** თქვა და შემდეგი აიათი წაიკითხა:

إِنَّ فِي خَلْقِ السَّمَاوَاتِ وَالأَرْضِ وَاخْتِلاَفِ اللَّيْلِ وَالنَّهَارِ لآيَاتٍ لِأُولِي الأَلْبَابِ * الَّذِينَ يَذْكُرُونَ اللّهَ قِيَامًا وَقُعُودًا وَعَلَىَ جُنُوبِهِمْ وَيَتَفَكَّرُونَ فِي خَلْقِ السَّمَاوَاتِ وَالأَرْضِ رَبَّنَا مَا خَلَقْتَ هَذا بَاطِلاً سُبْحَانَكَ فَقِنَا عَذَابَ النَّارِ *

**„რომელნიც ალლაჰს ახსენებენ ფეხზე მდგომარე, მჯდომარე თუ მწოლიარე, და ფიქრობენ ცათა და ქვეყნის გაჩენაზე, (ამბობენ): ღმერთო ჩვენო! შენ ეს ამაოდ (ტყუილად) არ გაგიჩენია! დიდება შენდა! დაგვიფარე ჩვენ ცეცხლის სასჯელისგან. ღმერთო ჩვენო! შენ ვისაც შეიყვან ცეცხლში, უთუოდ, არად ჩააგდე (შეარცხვინე). და**

**არ ჰყავთ უსამართლოებს შემწენი!“**(სურა ალი იმრანი, აიათები 191, 192)“ (იბნ ჰანბელი, II, 386)

აქედან გამომდინარე, მორწმუნეების მიერ ალლაჰის შიშით დაღვრილი ცრემლები, წარმავალი ღამეების შეუფასებელი სამკაულები, საფლავის წყვდიადის ვარსკვლავები, სამოთხის ბაღების ვარდის სუნიანი ცვარ-ნამებია. ღმერთმა დაგვიფაროს ყურანის სიბრძნისა და საიდუმლოს წინაშე უგრძნობი გულისა და დაუღვრელი ცრემლებისგან!

წმინდა მევლანა ასე ბრძანებს:

„ყურანი შუამავლების მდგომარეობის და თვისებების მახასიათებელია. როცა ყურანს პატივისცემით კითხულობ, ჩათვალე რომ შუამავლებსა და წმინდანებს ხვდები! როგორც კი შუამავლების ნოველებს წაიკითხავ, სულს სხეული ისევე გიწროდ მოეჩვენება როგორც ჩიტს გალია!“

„ჩვენ სხეულის ამ გალიისგან მხოლოდ შემდეგი საშუალებით შეგვიძლია თავის ხსნა: არ არსებობს სხვა გზა გარდა მონოთეისტური რწმენისა!“

ღმერთო! ჩვენს გულს ნურასდროს დააცილებ ყურანის შუქსა და შუამავლის სიყვარულს! აამიინ!



# შესაფასებელი კითხვები

## ა. უპასუხეთ ქვემოთ მოცემულ კითხვებს

1. რატომ ეგზავნებათ ებრაელებს ხშირად შუამავლები? შეაფასეთ მათი კავშირი რწმენასა და შუამავლებთან.
2. ღმერთს რა სამი რამ შეევედრა თალუთმა მაშინ, როცა მისი არმია ჯალუთის არმიასთან საბრძოლველად მიდიოდა?
3. ვიცით, რომ დავუდმა დღე ოთხ ნაწილად შემდეგი პრინციპით დაყო: ღვთისმსახურებისთვის, სამართლის გარჩევის, რჩევების მიცემის და პირადი ცხოვრებისთვის. ჩვენც დრო ოთხ ნაწილად რომ გავყოთ, როგორ დავყოფთ?
4. როგორ გამოსცადა უდიდესმა ალლაჰმა დავუდი?
5. როგორ მოატყუა ეშმაკმა „ასჰაბი სებთი“ (შაბათის ამხანაგები)?
6. ერთი თქმულების მიხედვით, „ასჰაბი სებთისგან“ იმათთან ერთად, ვინც ალლაჰის ბრძანებებს არ ემორჩილებოდა, განადგურდნენ ისინიც, ვინც თავად ემორჩილებოდნენ ღმერთის ბრძანებას, მაგრამ სხვის შეცოდებებზე ხმას არ იღებდნენ. რა შეიძლება იყოს ამის მიზეზები?
7. საიდან ვხვდებით, რომ დღევანდელი „ზებური“ დედანი არ არის?
8. რა სიბრძნე დევს იმაში, რომ ყურანის წაკითხვა — სუნნეთი, მოსმენა კი — ფარძია?
9. შეაფასეთ, ალლაჰის სიტყვის გრძნობითა და რიტმით წაკითხვა მსმენელებზე როგორ ზეგავლენას ახდენს?
10. როგორ უნდა წავიკითხოთ ყურანი, რომ ის მაქსიმალურად იყოს ცხოვრებაში გამოყენებული?

## ბ. შეავსეთ ქვემოთ მოცემული გამოტოვებული ადგილები

1. დავუდს წიგნად ---------------- გამოეგზავნა.
2. ორი შუამავალი, რომლებსაც ხელმწიფობა ებოძათ, არიან --------და ---------- ?
3. მიუხედავად იმისა, რომ დავუდი ხელმწიფე იყო, ------------------ აკეთებდა და საკუთარი შრომით ირჩენდა თავს.
4. ------------------------, რომელიც ერთ დღეს — მარხულობდა, მეორე დღეს კი ჭამდა, მუჰამმედის მიმდევრებისთვის დარჩენილი ღვთისმსახურებაა.

## გ. შემოხაზეთ ქვემოთ მოცემული კითხვების სწორი პასუხები

**1. უდიდესი ალლაჰის შესაბამისად თაყვანისცემისთვის, ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის საჭირო?**

ა. სულის განწმენდით გულის სინაზესთან მიღწევა.

ბ. ალლაჰის სიტყვის ხმამაღლა წაკითხვა.

გ. გული, ყოველ წამს, ალლაჰის ხსენებით უნდა იყოს სავსე.

დ. გულის ყურანის ნათელით ბრწყინვა.

**2. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის იმ ადამიანების მახასიათებელი, რომელსაც გული ყურანით აქვს გაჯერებული?**

ა. ყურანის ისე წაკითხვა, რომ ფიქრობდე, თითქოს მას შენზე უკეთ ვერავინ წაიკითხავს.

ბ. მუდამ იმის შეგნებით ცხოვრება, რომ უდიდესი ღმერთის მონა-მსახური ხარ.

გ. შენთვის ბოძებული სიკეთეებისთვის, როგორც საიქიო ცხოვრების მოსაპოვებლად ბოძებული კაპიტალისთვის — ისე შეხედვა.

დ. სამყაროში მომხდარ შემთხვევებზე დაფიქრება, მათთვის ბრძნულად ყურება და გაკვეთილის აღება.

**3. „და უთხრა თავიანთმა შუამავალმა მათ: უეჭველად, ალლაჰმა ტალუთი გაახლათ თქვენზე მეფედ. თქვეს: როგორ შეიძლება მისი ხელმწიფობა ჩვენზე, როცა ჩვენ უფრო მეტი მეუფეობის ღირსნი ვართ და თან იგი არც სიმდიდრეს ფლობს. მიუგო მან: უეჭველად, ალლაჰმა ის გამოარჩია თქვენზე და უპირატესჰყო ცოდნითა (უბოძა ცოდნა) და ფიზიკურადაც (მიანიჭა ძალაუფლება), ალლაჰი უბოძებს ხელმწიფებას, ინებებს ვისაც. და ალლაჰი ყოვლისმომცველია, ყოვლისმცოდნეა."** (სურა ბაყარა, აიათი 247) **ამ აიათის შესაბამისად, ქვემოთ მოცემულთაგან, საზოგადოების ლიდერისთვის რომელი თვისებები არ არის საჭირო?**

ა. ყველასთვის ცნობილი გვარის წარმომადგენლობა.

ბ. კარგი აღზრდა, განათლება და გამჭრიახობა.

გ. ფიზიკური და სულიერი ჯანმრთელობა.

დ. ისეთი სულიერი ძალის ფლობა, როგორებიცაა შეუპოვრობა, გამბედაობა.

**4. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ იყო დავუდის ყოველდღიური ცხოვრების საქმე?**

ა. ღვთისმსახურება.

ბ. მედრესეებში მასწავლებლობა.

გ. იურუდიული საკითხების გადაწყვეტა.

დ. ხალხისთვის რჩევა-დარიგებების მიცემა.

**5. ქვემოთ მოცემულთაგან, რა არ შეიძლება ავიღოთ გაკვეთილად დავუდის მიერ ჯალუთის მოკვლისგან?**

ა. ომში ალლაჰი თავის მორწმუნეებს დამარცხების ნებას არასდროს მისცემს.

ბ. ალლაჰი თუ ისურვებს, როგორი სუსტიც არ უნდა იყოს, თავის მორწმუნე ადამიანს უფრო ძლიერს დაამარცხებინებს.

გ. ალლაჰის მტრები, როგორი ძლიერებიც არ უნდა ჩანდნენ, მისი ნება-სურვილის წინაშე სრულიად უძლურნი არიან.

დ. მორწმუნე მხოლოდ ალლაჰს უნდა შეეფაროს და მხოლოდ მისგან უნდა ისურვოს დახმარება.




**6. ქვემოთ მოცემულთაგან რომელი არ არის უდიდესი ალლაჰის მიერ დავუდისთვის ნაწყალობევი სიკეთე?**

ა. ხელში აღებული რკინის ოქროდ ქცევა.

ბ. მთებისა და  ფრინველების მიერ, მასთან ერთად, ღმერთის ხსენება.

გ. სასულთნოს გაძლიერება და მისთვის ლამაზი საუბრის სწავლება.

დ. მტრებისგან თავდასაცავად მისთვის ჯავშნის კეთების სწავლება.

**7. „გაჩენილია ადამიანი სულსწრაფი. სულ მალე გაჩვენებ თქვენ ჩემს აიათებს. ასე, რომ ნუ დააჩქარებთ!“ (ბუჰარი, ბუიუ 15, ენბია 37)**

**ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ შეესაბამება ამ ჰადისს?**

ა. ყველაზე ლამაზი სარჩო — საკუთარი შრომით მოპოვებული მოგებაა.

ბ. ისლამი არ იწონებს სხვების ზურგზე ცხოვრებას.

გ. უშრომლად არსებობა რომ შეგეძლოს, საკუთარი მონაპოვრით ცხოვრება უფრო ღირსეულია.

დ. ადამიანის ფიზიკური შრომით მონაგები უფრო ღირსეულია, ვიდრე მაგიდასთან შრომით მონაგები.

**8. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ შეიძლება ჩაითვალოს დღევანდელი „ზებურის“ დედნის დაკარგვის მიზეზად?**

ა. ღმერთის ანტრომორფული რწმენა, ე. ი. იმის აღიარება, რომ ღმერთს ადამიანური თვისებები ახასიათებს.

ბ. ის, რომ მოვლენის პირველი დღეებიდან ის არავის ჩაუწერია.

გ. მასში მხოლოდ ლექსად დაწერილი ბრძნული სიტყვებია.

დ. ის დაიწერა წმინდა დავუდის გარდაცვალებიდან დაახლოებით ასი წლის შემდეგ.

**9. „ისინი ყურანს კითხულობენ, მაგრამ (მათი წაკითხული) ყელს ქვევით არ გადადის.“ (ბუჰარი, ფეზაილულ ყურანი, 36)**

**ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ შეესაბამება ამ ჰადისს?**

ა. ფარძია, რომ ადამიანი, რომელიც ყურანს კითხულობს, წაიკითხოს ისე, რომ თავად მაინც გაიგონოს.

ბ. როცა ყურანს კითხულობ, საჭიროა, მის მნიშვნელობაზე მაინც დაფიქრდე.





გ. ყურანის წაკითხვის შემდეგ, რაც ვისწავლეთ, მისი გამოყენება ჩვენი მოვალეობაა.

დ. ყურანის მხოლოდ წაკითხვა არ კმარა, საჭიროა წაკითხული შევიგრძნოთ.

**10. ეშმაკის მიერ შეცდენილი „ასჰაბი სებთი“ სამ ჯგუფად დაიყო. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ერთ-ერთი ამ ჯგუფთაგანი?**

ა. ალლაჰის ბრძანებაზე დაუმორჩილებლები, რომლებმაც თევზის ჭერა გააგრძელეს.

ბ. ისინი, ვინც თავად არ ნადირობდნენ, მაგრამ სხვის ნადირობაზე ხმას არ იღებდნენ.

გ. ისინი, ვინც არც თავად ნადირობდნენ და სხვებსაც აფრთხილებდნენ.

დ. ალლაჰის ბრძანების ფეხქვეშ გათელვის გამო, მედიენის უარმყოფელები.

**11. სამყარო და მასში არსებული ყველა მოლეკულა წონასწორობის კანონს ექვემდებარება. ადამიანის სულსა და სხეულს შორისაც ღვთიური საზომები და წონასწორობა არსებობს. ადამიანი, რომელსაც სურს ეს წონასწორობა დაიცვას, ვალდებულია, გამოიყენოს ყურანი, რომელიც კრებს თანდაყოლილი თვისებების შესაბამის საფუძვლებს. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ამ პარაგრაფის შესაბამისი?**

ა. ყურანი ადამიანს ცხოვრების გზაზე გიდობას უწევს.

ბ. ალლაჰზე ღვთისმსახურება და ყურანზე მორჩილება მხოლოდ მუსლიმანებს ევალებათ, ამ საკითხში მხოლოდ ისინი არიან პასუხისმგებელი. სხვა ადამიანები მის საფუძვლების წინაშე პასუხისმგებელი არ არიან.

გ. ადამიანი, რომელიც ცხოვრებას ყურანის საფუძვლების შესაბამისად არ მოაწესრიგებს, სიმშვიდეს ვერ მოიპოვებს.

დ. ისე, როგორც ადამიანმა, რომელმაც ელოქტრონული ნივთი გამოიგონა, ყველაზე უკეთ იცის მისი გამოყენება, ასევე უდიდესმა ალლაჰმა, რომელმაც ადამიანი შექმნა, ყველაზე უკეთ იცის, ის როგორ აცხოვროს.

**12. „მორწმუნე მხოლოდ ის ადამიანია, რომელსაც ალლაჰის გახსენებისას გული უძგერს. ალლაჰის აიათების წაკითხვისას მისი ეს რწმენა იზრდება და (ისინი მხოლოდ) ალლაჰს მიენდობიან.“ (სურა ენფალი, აიათი 2). ამ აიათის მიხედვით დახასიათებულ მორწმუნეს, ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი თვისება არ შეესაბამება?**

ა. მორწმუნე, როცა ყურანის კითხვას უსმენს გული უნდა უცახცახებდეს.

ბ. მორწმუნე, წაკითხულ ყურანზე უნდა დაფიქრდეს, ალლაჰის თვისებები უნდა შეიმეცნოს და რწმენა უნდა გაიზარდოს.

გ. იმისათვის, რომ გავარკვიოთ ადამიანი მორწმუნე არის თუ არა, საკმარისია, შევხედოთ ყურანის კითხვისას გული უძგერს თუ არა და ალლაჰს ენდობა თუ არა.

დ. ადამიანი, რომელიც ყურანს კითხულობს, უსმენს და მასზე ფიქრობს, მისი კულტურის მიხედვით იზრდება, ღმერთს შესაბამისად ცნობს და მას ყველა საკითხში ენდობა.



# სწორი პასუხები

1. ზებური
2. დავუდი და სულეიმანი
3. ჯავშანს
4. სავმი დავუდი

| | | | |
|---|---|---|---|
| 1. ბ | 2. ა | 3. ა | 4. ბ |
| 5. ა | 6. ა | 7. დ | 8. გ |
| 9. ა | 10. დ | 11. ბ | 12. გ |

# შუამავალი სულეიმანი

## რომელსაც უზარმაზარი სასულთნო გულში არასდროს შეუშვია

სულეიმანი დაიბადა გაზზეში, რომელიც მდებარეობს დღევანდელი პალესტინის ტერიტორიაზე. მამა 12–13 წლის ასაკში გარდაეცვალა.

იგი ბავშვობიდანვე გამჭრიახი და გონიერი იყო. მუჰამმედ შუამავალი ასე გადმოგვცემს:

**„ორი ქალი ორ პატარა ვაჟიშვილთან ერთად გზად მიდიოდა, მგელი დაესხათ თავს და უფროსი ქალის ბავშვი მოიტაცა. ამ ქალმა ამხანაგს უთხრა:**

**„მგელმა შენი შვილი მოიტაცა."**

**უმცროსმა ქალმა** (სამართლიანად) **მიუგო:**

**„არა, შენი ბავშვი მოიტაცა."**

**საბოლოოდ, ამ ორ ქალს შორის დავა ატყდა და სამართლის დასადგენად დავუდთან წავიდნენ. დავუდმა ბავშვი უფროს ქალს მიაკუთვნა. უმცროსი ქალი ამ გადაწყვეტილებას არ დაეთანხმა და დავუდის შვილთან — სულეიმანთან წავიდნენ. მას დავუდის მიღებული გადაწყვეტილება გააცნეს. სულეიმანმა თქვა:**

**დანა მომიტანეთ! ბავშვს ორად გავჭრი და გაგინაწილებთ.**

**უმცროსი ქალი აღელდა:**

**„უეჭველად, იგი მიეწევა მათ მოულოდნელად, ამგვარად ელდა დაეცემათ მათ. უკვე ისინი ვეღარ შეძლებენ მის არიდებას და არ მიეცემათ მათ გადავადება!"**


ხმელთაშუა ზღვა
დიმეშქი
ჰეიფა
თაბერიე
ნასირა
პალესტინა
მდ. იორდანე
ბუსრა
იაფა
ერიჰა
ამმანი
ქუდუსი
ედუდი
ბეითილაჰმი
ასქალანი
(ჭიანჭველების მინდორი)
სოდომი
დუდუსი
არაბეთის ნახევარკუნძული
სებე
იემენი
რიბ

ამ პასუხის შემდეგ სულეიმანი მიხვდა, რომ ბავშვი უმცროსი ქალის იყო.“ (ბუჰარი, ენბია, 40)

რადგან ის, შვილის დაკარგვის ფასადაც კი, შვილის სიკვდილს არ დაეთანხმა.



სულეიმანის გამჭრიახობასთან დაკავშირებით, კიდევ ერთი ასეთი ჰადისი არსებობს:

ერთ ღამეს ცხვრის ფარამ ერთი ყანა გააოხრა. ყანის პატრონებმა დავუდთან იჩივლეს. განადგურებული ყანა ღირებულებით ცხვრის ფარის ღირებულებას უდრიდა. დავუდმა ცხვრის ფარის ყანის პატრონისთვის გადაცემა გადაწყვიტა. მიუხედავად იმისა, რომ სულეიმანი იმ დროს პატარა იყო, თქვა:

„მამა, ერთი გამოსავალი კიდევ არსებობს. ცხვრები ყანის პატრონს ვალად გადავსცეთ; ყანის პატრონმა ცხვრების რძე და მატყლი გამოიყენოს. ამგვარად ყანას მოუაროს და ზარალი აინაზღაუროს. სანამ ყანა ძველ მდგომარეობაში ჩადგებოდეს, ცხვრები თავისთან დაიტოვოს. შემდეგ ფარა უკლებლივ დაუბრუნოს პატრონს!“

დავუდს ეს წინადადება ძალიან მოეწონა და დათანხმდა. ეს აიათში ასეა გამოხატული:

**„და დავუდი და სულეიმანი, აკი, გადაწყვეტილება უნდა მიეღოთ ყანის თაობაზე, როცა ღამით შეიჭრა მასში სხვისი ცხვრის ფარა. და ჩვენ ვიყავით მოწმენი მათი სამსჯავროსი.“** (სურა ენბია, აიათი 78)

**„ამგვარად, ჩვენ ვამცნეთ სულეიმანს იგი და ორივეს ვუბოძეთ სიბრძნე და ცოდნა. და ჩვენ დავუმორჩილეთ მთები და ჩიტები, რათა დავუდთან ერთად განედიდებიათ ღმერთი. და ეს ყველაფერი ჩვენ გვქმნია!“** (სურა ენბია, აიათი 79)

გამომდინარე იქიდან, რომ სულეიმანი ძალიან გამჭრიახი იყო, დავუდმა იგი, თავის მემკვიდრედ, ცხრამმეტ შვილს შორის გამოარჩია, მაგრამ ებრაელები ამ გადაწყვეტილების წინააღმდეგ გამოვიდნენ.

„სულეიმანი ჯერ კიდევ ბავშვია. ჩვენ შორის მასზე უფრო აღმატებულები არიან.

დავუდმა, ალლაჰის ბრძანების შესაბამისად, სწავლულების წინაშე გამოცდა ჩაატარა. სულეიმანს ჰკითხა:

„რა არის ის, რომლის სიჯანსაღე — სხვა ორგანოების სიჯანსაღეს, წახდენა კი — სხვა ორგანოების წახდენას იწვევს?“

„გული.“

იქ მყოფებს ეს პასუხი ძალიან მოეწონათ.

შემდეგ დავუდმა მათი სახელები, ვისაც ხელმწიფობა უნდოდა, ჯოხებზე დაწერა და ისინი ოთახში ჩაკეტა. ცოტა ხნის შემდეგ ნახეს, რომ მათგან სულეიმანის ჯოხი ამწვანებულიყო. დავუდმა ამ წყალობისთვის ალლაჰს მადლობა შესწირა. ამგვარად, ებრაელებმა სულეიმანი ხალიფად სიხარულით აღიარეს.

ალლაჰის წყალობით ხალიფად ქცეულ სულეიმანს დავუდმა შემდეგი რჩევები მისცა:

* შვილო! ხუმრობას ერიდე, რადგან მას ცოტა სარგებელი მოაქვს და სინანულს ბადებს.

* გაბრაზებას ერიდე, რადგან სიბრაზე პატრონს გონებას უბინდავს. გაბრაზებისას იქაურობას გაეცალე!

* მდაბიო, უვიც და ვულგარულ ადამიანებთან არ იურთიერთო!

* ადამიანებისგან არაფერს ელოდო. იმ ნივთზე თვალის დადგმა, რომელიც ალლაჰმა შენ კი არა, სხვას უწყალობა, შენთვის სიღარიბეა!

* სული და ენა სიმართლეს შეაჩვიე!

* ეცადე, რომ დღევანდელი დღე გუშინდელზე სასიკეთო იყოს!

* შენ ღვთისმოშიშობით შეიმოსე, რადგან ღვთისმოშიშობა ადამიანს ამაღლებს!

* ალლაჰის წყალობის იმედი არასდროს გადაიწურო, რადგან მისი წყალობა ყველაფერს მოიცავს!

დავუდის გარდაცვალების შემდეგ სულეიმანი ხელმწიფე გახდა.

**„და ჩვენ ვაჩუქეთ დავუდს სულეიმანი. რაოდენ მშვენიერი მსახური! უეჭველად, იგი კეთილისმქმნელი იყო.“** (სურა სადი, აიათი 30)

სულეიმანს ბევრი სიკეთე და სამფლობელო ეწყალობა.

**„ჩვენ ვუწყალობეთ დავუდს და სულეიმანს ცოდნა და მათ თქვეს: დიდება ალლაჰს, რომელმაც გამოგვარჩია თავისი მრავალი მორწმუნე მსახურისგან!“** (სურა ნემლი, აიათი 15)

შუამავალ სულეიმანს ჩიტების ენა და ღმერთის ქება-დიდება ესმოდა.

**„სულეიმანი დავითის მემკვიდრე იყო და უთხრა: ჰეი, ხალხნო! ჩვენ გვესწავლა ფრინველთა ენა და გვებოძა ყოველი არსებულისგან. სწორედ ეს არის ცხადი წყალობა!“** (სურა ნემლი, აიათი 16)

ადამიანები, ჯინები, ცხოველები და ფრინველები მისი მფლობელობის ქვეშ იყვნენ. მის ბრძანებას ემორჩილებოდნენ.

**„და სულეიმანს ძლიერი ქარი, დაქროდა მისი ბრძანებით დედამიწაზე, რომელიც დალოცვილი გვქმენით იქ. და ჩვენ ყველაფერი ვიცით!“** (სურა ენბია, აიათი 81)

**„და სულეიმანს ქარი, დილით წასვლა მისი ერთი თვე და საღამოს უკან მოსვლა ერთი თვე იყო. და მისთვის სპილენძი წყაროსავით გადინეთ. და ჯინებს შორის იყვნენ ისეთნიც, ვინც მუშაობდა მის თვალწინ, ნებითა ღმერთისა თვისა. და ვინც ჩვენს ბრძანებას გადაუხვევს, ვაგემებთ მას ცეცხლის სასჯელს!“** (სურა სებე, აიათი 12)

„(ის ჯინები), **აკეთებდნენ მისთვის, ნებავდა რაც: კოშკებს, ქანდაკებებს, სამლოცველოებს, წყალსატევის მსგავსს და უძრავ ქვაბებს. ჰეი, დავუდის ოჯახეულნო! იშრომეთ მადლიერების ნიშნად. მაგრამ ჩემს მსახურთა შორის ცოტაა მადლიერი!“** (სურა სებე, აიათი 13)

აიათში მოხსენიებული სიტყვა ქანდაკება — სპილენძის, მიწის, შუშის და მსგავსი მატერიალებისგან გაკეთებულ სულიერ და უსულო არსებების გამომხატველ ქანდაკებად და სურათად მიმოიხილება. აქედან შეიძლება გავიგოთ, რომ შუამავალ სულეიმანის შარიათის მიხედვით, სურათის, ქანდაკებისა სულიერი და უსულო არსებების ფორმის გაკეთება ნებადართული იყო. თუმცა ამის მიზეზი იყო ის, რომ იმ პერიოდში არ არსებობდა იმის საფრთხე, რომ ადამიანებს კერპებისთვის ეცათ თაყვანი.

## ცხენების მოყვარული სულეიმანი

**„აკი, წარადგინეს მასთან საღამო ჟამს სინიბნი** (ფეხმაგარი ცხენები) **და ბედაურნი. მაშინ თქვა: უეჭველად, შემიყვარდა ქონება, ღვთის ხსენებაზე მეტად, ვიდრეღა ფარდით მიიფარა. დამიბრუნეთ იგი მე! შემდეგ მოეფერა ცხენებს მუხლებსა და ყელზე. და ვფიცავ, ჩვენ გამოვცადეთ სულეიმანი და დავაგდეთ თავის ტახტზე გვამი, მერე მოინანია.“** (სურა სადი 31/31–34)

ფაჰრედდინ რაზის ყურანის კომენტარების მიხედვით, ისე როგორც ისლამშია, შუამავალი სულეიმანის შარიათშიც ომისთვის ცხენის გამოკვებასა და გაზრდას დიდი მნიშვნელობა ენიჭებოდა. ერთ დღეს შუამავალი სულეიმანი ცხენების სანახავად წავიდა. როცა მწკრივში დაინახა ისინი, რომლებსაც სამი ფეხი მყარად ედგათ, მეოთხე ჩლიქით კი — მხოლოდ ეხებოდნენ მიწას, თქვა:

„ამქვეყნიური ქონება შევიყვარე ჩემი ღმერთის სახელის გასახსენებლად, მისი კმაყოფილების მოსაპოვებლად და მისი სახელის გასავრცელებლად და არა იმიტომ, რომ ვნებამ მძლია!“

მეჯინიბეებს ცხენების გაჭენება უბრძანა. სწრაფად მიმქროლავ ცხენებს უცქერდა, სანამ თვალს არ მიეფარნენ, შემდეგ ცხენების მეთვალყურეებს უბრძანა:

**„ისინი მე მომიყვანეთ!“**

ცხენები რომ მოიყვანეს, სიყვარულით მოეფერა.

როგორც აიათიდან ჩანს, დგომისას თუ ჭენებისას ცხენების სილამაზე ღვთიური ძალის გამოვლინებაა. ამ მიზეზით სულეიმანმაც ღმერთის ლამაზი გამოვლინება მათში დაინახა.

ცხენი საუკუნეების მანძილზე მეომართა გმირობის, გამარჯვების და დიდგვაროვნობის მახარობელი იყო. ცხენი ის ქმნილებაა, რომელზეც უდიდესი ალლაჰი ყურანში იფიცებს:

**„ვფიცავ, ქოშინით მორბენალ (ცხენებს), ნაპერწკლების დამყრელთ! დილაადრიან მოულოდნელად თავდამსხმელთ! შემმუსვრელთ, რომელნიც იმათ (მტერთა) რაზმებში შეიჭრნენ!“** (სურა ადიათი, აიათები 1–5)

ალლაჰის შუამავალი ცხენის გაზრდის მნიშვნელობას ასე გადმოგვცემს:



**„ადამიანი, ვისაც ნამდვილად სწამს ალლაჰი და მის დანაპირებთან გულით არის მიჯაჭვული, მისი ცხოვრების გზაზე ჯიჰადის საწარმოებლად ცხენს თუ გამოკვებავს, იმ ცხენის ნაჭამი, ნასვამი და სხეულიდან ნასროლი, განკითხვის დღეს, იმ ადამიანის მადლს შორის იქნება.“** (ბუჰარი, ჯიჰადი, 45, ნესაი, ჰაილი, 11)

ცხენები სულიერად ადამიანთან ყველაზე ახლო მდგომი ცხოველები არიან. ომში მიმავალი მებრძოლი ცხენს თავისი ხასიათის შესაფერისს ირჩევს, რადგან ცხენები მტრების წინააღმდეგ იგივე მღელვარებას განიცდიან, რასაც მასზე მჯდომი ჯარისკაცი. ცხენის სხეული ადამიანის თვალს სიამოვნებას ანიჭებს. ეს აჩვენებს იმას, რომ ღვთიური ქმნილებები რამდენად უნაკლო არიან.

## სულეიმანის გამოცდა

ერთ დღეს უდიდესმა ალლაჰმა სულეიმანი გამოსცადა. ერთ წამში ყველა მატერიალური და სულიერი ძალა წაართვა.

**„და ვფიცავ, ჩვენ გამოვცადეთ სულეიმანი და დავაგდეთ თავის ტახტზე გვამი, მერე მოინანია.“** (სურა სადი, აიათი 34)

როგორც აიათშია ნაბრძანები, სულეიმანმა ერთ წამში დაკარგა ყველაფერი, რაც გააჩნდა.

აიათში მოხსენიებულ გამოცდასა და გვამივით დატოვებაზე სხვადასხვა გადმოცემები არსებობს. ამათგან რამდენიმე ესენია:

1. სულეიმანი საშინელი ავადმყოფობით გამოიცადა, ტახტზე ისე იდო, როგორც უსულო გვამი.
2. უდიდესმა ღმერთმა სულეიმანს გულში შიში გაუჩინა. ამ შიშმა — რომ თავს უბედურება დამატყდებაო, უსულო სხეულს დაამსგავსა.
3. შუამავალი სულეიმანის მიერ „მესჯიდი აყსას“ მშენებლობის დროს მოყვანილ ხელოსნებს შორის ზოგიერთმა ბოროტი განზრახვით არეულობა მოაწყო, აქედან გამომდინარე სულეიმანმა ერთ ხანს ავტორიტეტი დაკარგა ან ტახტიდან იზოლირებული დარჩა.
4. სულეიმანს სურდა ვაჟიშვილები ჰყოლოდა და მათ ალლაჰის გზაზე მტრებთან ებრძოლათ. მაგრამ ამ სურვილის დროს დაავიწყდა ეთქვა „ღმერთით“ სიტყვის წარმოთქმა და ალლაჰის სახელის ხსენება. მას მხოლოდ ერთი ცოლისგან შეეძინა ინვალიდი შვილი. (იხ. ბუჰარი, ენბია, 40)

ამგვარად, სულეიმანის სასულთნოს, ხელმწიფობის, ტახტის გაგრძელება ვერ იქნა უზრუნველყოფილი.

როცა წმინდა მუჰამმედ შუამავალს (ს.ა.ს) „ასჰაბი ქეჰფისა“ და ზულყარნეინის შესახებ ჰკითხეს, უპასუხა:

**„ხვალ მოდით, გიპასუხებ!“ „ღმერთით“** თქმა მასაც დაავიწყდა. ამის გამო ზეშთაგონება არ მოევლინა. უდიდესი ალლაჰი ასე ბრძანებს:

**„არასდროს თქვა: უეჭველად, მე ამას ხვალ გავაკეთებ! გარდა ნებითა ალლაჰისა, და როცა დაგავიწყდება, გაიხსენე შენი ღმერთი და თქვი: „ეგების მიმაღწევინოს ღმერთმა ჩემმა ამაზე უფრო სწორ გზას! “** (სურა ქაჰფი, აიათები 23, 24)

რაღაც დროის შემდეგ ალლაჰის წყალობით სულეიმანი ძველ მდგომარეობას დაუბრუნდა. მან ღმერთს ამგვარად სთხოვა მიტევება:

**„შეევედრა: ღმერთო ჩემო! მომიტევე მე და მიბოძე მეუფება ისეთი, რომელსაც ვერავინ მიაღწევს ჩემს შემდგომ. უეჭველად, შენ ხარ მომმადლებელი (მომნიჭებელი)!“** (სურა სადი, აიათი 35)

სულეიმანს იმ ძალის ბოძება თავისთვის, რომელიც სხვა არავის გააჩნდა, საქებრად არ უთხოვია, არამედ იმისთვის, რომ მისი დროის უსამართლო ხელმწიფეები დაემდაბლებინა. რადგან მისი დროის ხელმწიფეები, თავმომწონეობასა და სიამაყესთან ერთად, უსამართლობის ჭაობშიც იყვნენ ჩაძირული.

ფაჰრედინ რაზიმ ამას ასეთი მნიშვნელობაც მიანიჭა:

„მე ისეთი ცნობილი სამფლობელო მომეცი, რომ როცა მოვკვდები თქვან: „ამქვეყნიური სამფლობელო ურყევი რომ ყოფილიყო, სულეიმანის იქნებოდა!“ ამგვარად არავის ამქვეყნიური სასულთნოს ჟინი და ინტერესი არ დარჩეს.“

აქედან ნათლად ჩანს, რომ სულეიმანს საარაქაო კი არა საიქიო სამფლობელო სურდა. აიათში ასეა ნაბრძანები:

„მიუგო: მე ეს ჩავიდინე, როცა ვიყავი გზააბნეულთაგანი,“(სურა შუარა, აიათი 20)

უდიდესმა ალლაჰმა წმინდა სულეიმანის ვედრება დააკმაყოფილა:

**„მაშინ დავუმორჩილეთ ქარი. დაქროდა მისი ბრძანებით ნაზად, საითკენაც ისურვებდა და ეშმაკები ყველა მშენებელი და მყვინთავი და სხვანი, გადაბმულნი ბორკილებით."** (სურა სადი, აიათები 36–38)

როგორც ამ აიათებიდან ჩანს, ბინების კეთებისა და მყვინთაობისთვის ეშმაკები (ჯინები) წმინდა სულეიმანის ბრძანებას დაუქვემდებარა. ამ ჯინების ერთი ნაწილი, შუამავალი სულეიმანის ბრძანებით, დიდ ბინებს, მეჩეთებს, სასახლეებს, აუზების მსგავს ჯამებსა და მყარ დიდ ქვაბებს, იმ საქმეებს აკეთებდნენ, რომლისთვისაც ადამიანებს ძალა არ ჰყოფნიდათ. ამ

ჯინების ერთ ნაწილს ზღვიდან მრავალი სიკეთე, განძი და ის ძვირფასი ნივთები გამოჰქონდა, რომელიც ზღვაში მოიპოვებოდა.

უდიდესმა ალლაჰმა, რომელმაც სულეიმანს ასეთი ძალა უბოძა, მას ფართო სამფლობელოც მისცა.

**„ესაა ჩვენი გამოულევი სიკეთე. მაშ, უანგაროდ მიეცი ან შეაკავე, ინებებ ვისაც. უეჭველად, მისთვის ჩვენს წიაღ, სიახლოვეა და საუკეთესო თავშესაფარი.“** (სურა სადი, აიათები 39, 40)

## „მესჯიდი აყსას“ მშენებლობა

დავუდმა ალლაჰის ბრძანებით წმინდა სახლის მშენებლობა დაიწყო, მაგრამ მის დასასრულებლად სიცოცხლე აღარ ეყო. შუამავალიმა სულეიმანმა ჯინები შეკრიბა და წმინდა სახლის მშენებლობა გააგრძელა. მის გარშემო კი შექმნა თორმეტ უბნად დაყოფილი ქალაქი.

დასაწყისში, „წმინდა სახლად“ ცნობილი ამ სამლოცველოს სახელი, შემდეგში „მესჯიდი აყსა“ გახდა. ის ერთ–ერთია ისლამის ისტორიასა და კულტურაში ყველაზე ღირსეულად მიჩნეულ სამ მეჩეთს შორის: „მესჯიდი ჰარემი“ (ქააბა), „მესჯიდი ნებევი“ და „მესჯიდი აყსა“.

მუსას დროინდელი წმინდა ანაბრები და ძვირფასი ზანდუკი (თაბუთი), რომელშიც თევრათის დაფები იდო, ამ მეჩეთში ინახებოდა. მაგრამ ბაბილონის მეფე ბუჰთუნნასრ ქუდუსი შევიდა და ქალაქი გადაწვა, დაანგრია. „მესჯიდი



აყსას“ ძვირფასეულობა კი ბაბილონში წაიღო. ამგვარად, წმინდა სახლი (ბეითი მაყსიდი) დიდი ხნის განმავლობაში გაპარტახებული იყო. საბოლოოდ, ჩვ.წ.აღ-მდე 123 წელს ბიზანტიელებმა, შემდეგში კი ქეიჰუსრევმა „მესჯიდი აყსა“ შეაკეთებინა. ხოლო ემევის მეექვსე ხალიფა ველიდმა სამლოცველო ახალად გააკეთებინა ისე, როგორც დღეს გამოიყურება.

მისი ღირსებიდან გამომდინარე, მუსლიმები ჰიჯრის მეთექვსმეტე თვემდე „მესჯიდი აყსა“-ს მიმართულებით ლოცულობდნენ. მეორე მხრივ, „ისრას“ შემთხვევის დამთავრების ადგილი, ცად ამაღლების დასაწყისი — „მესჯიდი აყსაა“.

როგორც აბუ საიდ ელ-ჰუდრი გადმოგვცემს, წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) ბრძანებდა:

**„სამი მეჩეთის (მოსანახულებლად) იმოგზაურება: „მესჯიდი ჰარემის“, „მესჯიდი ნებევის“, „მესჯიდი აყსას.“** (ბუჰარი, ფედაილულ სალათი, 6; მუსლიმი, ჰაჯჯი, 288/827)

ალლაჰის შუამავალი ერთ სხვა ჰადისში ასე ბრძანებს:

**„მაშინ, როცა წმინდა სულეიმანმა „ბეითი მაყსიდი“ ააშენებინა, ალლაჰისგან სამი პრივილეგია ითხოვა:**

**ღვთიური კანონის შესაბამისი გადაწყვეტილების** (მიღების თვისება). **ეს მას ებოძა;**

**სასულთნო, რომლის მსგავსი მის შემდეგ არავის ებოძებოდა. ესეც ებოძა;**

**როცა მეჩეთის მშენებლობა დაასრულა, იმათთვის, ვინც ამ მეჩეთში შევიდოდა და მწკრივში ნამაზს ილოცავდა, იქედან მათი გამოსვლა ისეთ უცოდველ არსებებად, როგორებიც დაბადების მომენტში იყვნენ; მისი ეს ვედრებაც დაკმაყოფილდა.“** (ნესაი, მესაჯიდი, 6; იბნ მაჯე, იქამეთულ სალათი, 196/1408)

## სულეიმანი და ჭიანჭველები

**„და შეიკრიბა სულეიმანთან მისი ჯარი, შემდგარი ჯინთაგან, კაცთაგან და ფრინველთაგან. ყველანი ცალ-ცალკე რაზმებად დაწყობილნი. როცა მივიდნენ ჭიანჭველების ველზე, დედა ჭიანჭველამ თქვა: ჭიანჭველებო! შედით თქვენს სამყოფებში, რათა სულეიმანმა და მისმა მეომრებმა არ გაგსრისონ, ისე, რომ ვერც კი იგრძნონ ეს! “** (სურა ნემლი, აიათები 17, 18)

ჭიანჭველამ თქვა: „შუამავალ სულეიმანის სასულთნო ძალიან დიდია, ფეხქვეშ გაითელებით, ბუდეებში შედით!“

სულეიმანმა ეს სიტყვები გაიგო და თქვა:

„არა, ჩემი სასულთნო წარმავალია. ამქვეყნიური ცხოვრებაც შემოსაზღვრულია, „ქელიმეი თევჰიდის“ მიერ ადამიანისთვის მოტანილი ღვთიური ბედნიერება კი მარადიული.“

„(სულეიმანმა) **გაიღიმა მისი** (ჭიანჭველის) **სიტყვების გამგონმა და თქვა: ღმერთო ჩემო! შთამაგონე, რომ მადლიერი ვიყო იმისთვის, რაც მიბოძე მე და ჩემს მშობლებს, და რომ ვჰქმნა კეთილი საქმე, რომელსაც მოიწონებ. და შემიყვანე შენს მოწყალებაში მართლმორწმუნე მსახურებთან ერთად!“** (სურა ნემლი, აიათი 19)

## სულეიმანი, ოფოფი და ბელქისი

სულეიმანი, „მესჯიდი აქსას“ მშენებლობის დამთავრების შემდეგ, ქარის, ჯინების, ადამიანების, ფრინველებისა და სხვა გარეული ცხოველებისგან შემდგარ არმიასთან ერთად მექაში გაემგზავრა. მათ აცნობა, რომ მექაში მიბრძანდებოდა. იქედან ქალაქ სანაში გადავიდა. ერთ ლამაზ მინდორზე ლოცვის შესრულება ისურვა. ამ დროს ოფოფი, მათ მიერ ნამაზის შესრულების დროს, გარემოს დათვალიერების სურვილით, არმიას ჩამოშორდა. იქ შეხვედრილ ოფოფებში გაერია. ნახულმა პეიზაჟმა გააოცა. სხვა ოფოფებმა მას სებეს დედოფლის ბელქისის სასახლის ბაღი დაათვალიერებინეს.

ამ დროს სულეიმანმა აბდესის წყლის საპოვნელად ოფოფი მოიხმო. ოფოფის მოვალეობა იყო სულეიმანისთვის აბდესის ასაღებად საჭირო წყალი ეპოვა. ოფოფი რომ ვერ დაინახა, თქვა:

**„შეათვალიერა ფრინველები და თქვა: რა მემართება? რატომ ვერ ვხედავ ოფოფს? ან იქნებ იგი აქ არმყოფთა შორისაა?“** (სურა ნემლი, აიათი 20)

სულეიმანმა, რომელმაც თავდაპირველად ნაზად თქვა: „რა მემართება, რომ ოფოფს ვერ ვხედავო?“ როცა გაიგო, ოფოფი უნებართვოდ წასულიყო, არმიის დისციპლინისთვის მინიჭებული მნიშვნელობის გამო, ასე თქვა:

**„მკაცრ სასჯელს მივაგებ ან დავკლავ, თუ არ მომცემს ცხად ახსნას!“** (სურა ნემლი, აიათი 21)

**„ცოტა ხანს დაჰყო იქ და თქვა: შევიტყვე ის, რასაც შენ არ უწყი. მე მოვედი შენთან საბასაგან სარწმუნო ამბით.“** (სურა ნემლი, აიათი 22)

„სებე“ იემენში წინაპრების სახელით მოხსენიებული ტომის სახელია. ქალაქი სებე იმ მხარის დედაქალაქი იყო, რომელსაც ბელქისი მართავდა. აიათში ნაბრძანებია:

„ვფიცავ, სებეს ტომი რომ ცხოვრობს, იმ ადგილზე ერთი საოცრებაა. (რომ ცხოვრობენ, იმ ადგილს გარს არტყია) **ვფიცავ, სებეს მკვიდრთათვის მათი საცხოვრებელი სასწაული იყო: ორი ბაღი – მარჯვნივ და მარცხნივ. ჭამეთ თქვენი ღმერთის სარჩოთაგან და მადლიერნი იყავით მისი. მშვენიერი ქვეყანა და შემნდობი ღმერთი!“** (სურა სებე, აიათი 15)

ოფოფმა რაც ნახა, სულეიმანისთვის იმის მოთხრობა განაგრძო:

**„უეჭველად, ვიპოვე იქ ქალი, რომელიც მეფობს მათზე. ბოძებია მას ყველაფერი და აქვს დიდებული ტახტი.“** (სურა ნემლი, აიათი 23)

**„ვნახე, რომ ის და მისი ხალხი მზეს ეთაყვანებიან, მაგიერ ალლაჰისა. ეშმაკმა მოაჩვენა მათ მათი საქმენი შელამაზებული და გზიდან ააცდინა და არ ადგანან ისინი სწორ გზას.“** (სურა ნემლი, აიათი 24)

„(ეშმაკს ასე გაუკეთებია იმისათვის, რომ) **განა რატომ არ აღავლენენ სეჯდეს ალლაჰის წინაშე, რომელიც გამოავლენს ყოველივე დაფარულს ცათა შინა და ქვეყანასა ზედა და უწყის იმას, რასაც მალავთ, და იმასაც, რასაც აცხადებთ? და არ არსებობს ღვთაება, გარდა ალლაჰისა, იგია დიდებული ტახტრევნის მეუფე!“** (სურა ნემლი, აიათები 25, 26)

„(სულეიმანმა ოფოფს) **უთხრა: შევამოწმოთ, სიმართლე თქვი თუ ხარ ცრუთაგანი!“** (სურა ნემლი, აიათი 27)

შუამავალმა სულეიმანმა წერილი დაწერა, რომელიც „ბესმელეთი“ დაიწყო, ცნობილი ბეჭედი დაასვა და ოფოფს მისცა:

**„წაუღე ჩემგან ეს წიგნი და ჩაუგდე მათ. შორიახლოს გაჩერდი და ნახე, რას მოიმოქმედებენ!“** (სურა ნემლი, აიათი 28)

ოფოფმა წერილი წაიღო და ბელქისის ტახტზე დატოვა, თან უცქერდა, აინტერესებდა რა მოხდებოდა. დილით ბელქისმა რომ გაიღვიძა, ტახტზე წერილი იპოვა და დაინტერესდა, ვისი მოტანილი იყო. ვინაიდან კარები დაკეტილი იყო, მცველებს ჰკითხა:

„ეს წერილი ვინ მოიტანა?“

მათ მიუგეს:

„ჩვენ კარების წინ ვყარაულობდით, მაგრამ შიგნით არავინ შემოსულა.“

გაოცებულმა ბელქისმა წერილი გახსნა, წაიკითხა და უფრო მეტად გაოცდა. შემდეგ ტომის წინამძღოლები შეკრიბა და მიმართა:

**„თქვა ქალმა: ჰეი დიდებულებო, მომართვეს დიდებული წიგნი, სულეიმანისგან და მასში ნათქვამია: სახელითა ალლაჰისა, მოწყალისა, მწყალობელისა!“** (სურა ნემლი, აიათები 29, 30)

ზოგიერთი ყურანის კომენტატორი მიანიშნებს, რომ ბელქისის სიტყვები ამ წერილზე, მის მიერ ჭეშმარიტების შემეცნების მანიშნებელია.

ჯადოქრებმაც ხომ მუსას უთხრეს:

„მუსა! ჯადოს იარაღს პირველად შენ გადააგდებ თუ ჩვენ გადავაგდოთ?“

ამგვარად პატივისცემა და თავაზიანობა აჩვენეს და საბოლოოდ რწმენის მიღების პატივი ერგოთ.

ირანის ქისრამ კი მუჰამმედ შუამავლის წერილი რომ მიიღო, რომელიც ჭეშმარიტების აღიარებას მოუწოდებდა ის დახია, მიწაზე დააგდო და შეურაცხყო, ამის გამო მისი სამფლობელო და სასულთნო დანაწევრდა, სიცოცხლე რწმენამოკლებულმა დაასრულა.

ბიშრი ჰაფიმ მიწიდან აიღო ქაღალდი, რომელზეც ალლაჰის სახელი ეწერა, გაასუფთავა, მას სასიამოვნო სუნამო წაცხო და სახლის ყველაზე ლამაზ ადგილას ჩამოკიდა. ამ პატივისცემის სანაცვლოდ ალლაჰმა მას დიდი ჯილდო უწყალობა და ღვთისმოსავების ქარავანს შეუერთა.

ბელქისმა წერილის კითხვა განაგრძო:

„(შუამავალი სულეიმანი წერდა): **არ ამაღლდეთ ჩემს წინაშე და მეახელით მორჩილებად!“** (სურა ნემლ, აიათი 31)

სულეიმანის წერილში მოხსენიებულმა „ბესმელემ“ ბელქისი მიახვედრა რომ ადამიანმა მონა–მსახურობა მხოლოდ ალლაჰს უნდა გაუწიოს. ამგვარად „ჭეშმარიტი რწმენის“ გახსნის შემდეგ „ჩემს წინაშე თავმომწონედ არ მოიქცეთ, ჩამბარდით“ თქმით, მათ ვნების კონტროლისაკენ მოუწოდა. „ჩემთან მუსლიმანებად მოდით!“ ბრძანებით კი გამოხატა რომ ნამდვილი ბედნიერება ისლამშია.

„(შემდეგ დედოფალმა) **თქვა ქალმა: ჰეი დიდებულებო, მირჩიეთ, როგორ მოვიქცე. დამოუკიდებლად გადაწყვეტილება ჯერ არასდროს მიმიღია, გვერდით თქვენ მყავდით! უთხრეს: ძლიერნი და ძლევამოსილნი ვართ, მაგრამ გადაწყეტილება შენ უნდა მიიღო. მოიფიქრე, რის გაკეთებას გვიბრძანებ!** “ (სურა ნემლ, 32, 33) „დედოფალმა თქვა: როცა მეფენი დასახლებაში იჭრებიან, ანგრევენ მას და მის ღირსეულ მცხოვრებლებს აკნინებენ. სწორედ, ასე იქცევიან!

და უეჭველად, გავუგზავნი მათ ძღვენს და ვნახავ, რით დაბრუნდებიან წარგზავნილები.“ (სურა ნემლი, აიათები 34, 35)

ბელქისმა, ოფოფის მიერ მიტანილი სულეიმანის წერილით მიღებულ შეტყობინებაზე „ჩემს წინაშე თავი არ ასწიოთ, მორჩილება გამოიჩინეთ და ჩემთან მოდით!“ ხალხის წინამძღოლებთან, ე. ი. სათათბირო საბჭოსთან ერთად გადაწყვიტა, რომ სულეიმანთან ელჩები გაეგზავნა და ძვირფასი საჩუქრები გაეტანებინა, ეს თავდასხმის თავიდან ასაცილებლად გააკეთა.

სულეიმანი მათი ამ საქციელით მიხვდა, რომ საჩუქრები თავიანთი უსაფრთხოებისთვის გამოუგზავნეს. ეს საჩუქრები, რომლებიც ქრთამის მნიშვნელობის მატარებელი იყო, უკან დაუბრუნა.

„(ელჩები საჩუქრებით) **როცა ისინი მიუახლოვდნენ სულეიმანს, მან უთხრა: ნუთუ შემეწიეთ თქვენი ქონებით? ის, რაც ალლაჰმა მიბოძა, უმჯობესია მასზე, რაც მან თქვენ გიბოძათ. არამც და არამც! ეს თქვენ ხარობთ იმგვარი ძღვენით, რომელიც მოგვართვით!“** (სურა ნემლი, აიათი 36)

„(ელჩო!) **დაბრუნდით მათთან და ჩვენ უდაოდ მოვალთ ჯარით, რომელსაც წინ ვერ აღუდგებიან, და გავაძევებთ მათ იქიდან დამცირებულებს და დაკნინებულებს!“** (სურა ნემლი, აიათი 37)

ელჩები დედოფალთან მივიდნენ და სულეიმანის მონათხრობი გადასცეს. მან უთხრა:

„ჩვენი მიზანი უნდა გაეგო, ვფიცავ ის მხოლოდ მეფე არ არის; ჩვენ ამის წინააღმდეგ არ გავჩერდებით!“ კვლავ ერთი ელჩი გაგზავნა, შეუთვალა: ჩემი ტომის ბატონებთან ერთად შენს წინაშე მოვდივარ. შენ რომ ბრძანებ და გვიქადაგებ, იმ რწმენის ნახვა მსურს.

ბელქისმა თავისი ტახტი კოშკის ყველაზე დაცულ ადგილას დაადებინა და კარები ჩაკეტა. შემდეგ ბევრ ხალხთან ერთად სულეიმანთან წავიდა. ამ დროს სულეიმანმა ისურვა, ბელქისის ტახტი ყუდუსში მოეტანათ. ყურანის კომენტატორების აზრით, მისი მიზანი იყო:

1. ალლაჰის ძალით განეხორციელებინა თავისი შუამავლობის მიმანიშნებელი სასწაული და ბელქისის მიერ უფრო ადრე შემჩნეული მტკიცებულებებისთვის კიდევ ერთი დაემატებინა.

2. მოტანილი ტახტისთვის რაღაცების შეცვლა და იმის მიხედვით, დედოფალი იცნობდა თუ არა მას, მისი გამჭრიახობის შეფასება.

3. იმის გამო, რომ ეს ტახტი სამეფოს ბრწყინვალების მაჩვენებელი იყო, ბელქისის მოსვლამდე სურდა გაეგო ამ სამეფოს ძლიერება.

„(სულეიმანმა მრჩევლებს) **უთხრა: დიდებულებო! რომელი მომიტანთ დედოფლის ტახტრევანს იქამდე, სანამ ისინი მეახლებიან მუსლიმად მოქცეულნი? იფრითმა ჯინთაგან მიუგო: მოგიტან, ვიდრე წამოდგებოდე ადგილიდან. საკმაოდ ძლიერი ვარ და შეგიძლია მენდო!"** (სურა ნემლი, აიათები 38, 39)

სულეიმანი დილაობით ტახტზე ჯდებოდა, ამქვეყნიური საქმეებითა და სახელმწიფოს მართვით იყო დაკავებული. შუადღის დადგომისთანავე ტახტიდან დგებოდა. ამის მიხედვით, დემონმა სულეიმანს ტახტის მოტანა დილიდან შუადღემდე შეჰპირდა.

**„უთხრა, როელიც განსწავლული იყო წიგნიდან: თვალის დახამხამებაში აქ გაგიჩენ! როცა დაინახა მის წინ მდგარი ტახტრევანი, თქვა: ჩემმა ღმერთმა მოიღო ჩემზე წყალობა, მცდის მადლიერი ვიქნები თუ უმადური. ვინც მადლიერია, ის თავის სასიკეთოდაა მადლიერი, და თუ ვინმე უმადურია – ჩემი ღმერთი ხომ მდიდარია, გულუხვია!"** (სურა ნემლი, აიათი 40)

აიათში მოხსენიებული პიროვნება, რომელმაც ტახტი თვალის დახამხამებაში მოიტანა, ე. ი. სასწაული აჩვენა, სწავლულების აზრით, სულეიმანის ვეზირი ასაფ იბნ ბეჰრია იყო.

## სასწაულები: ქერამეთი და მუჯიზე

ალლაჰის მეგობრობის მიერ გამოვლინებული სასწაულები, ე. ი. შემთხვევები, რომლებიც ფიზიკურ კანონებს არ ემორჩილება, ორ ნაწილად იყოფა:

პირველი არის ცნობები, რომლებიც ალლაჰის ბუნებას, თვისებებსა და საქმეებს ეხება. ამას მუჯიზე ეწოდება. ამ ცნობების მოპოვება შეუძლებელია ფიქრით, რომელიც მთლიანად გონების საქმეა. უდიდესი ალლაჰი ამ ცოდნას მხოლოდ შუამავლებს, ღვთისმოსავ ადამიანებს უწყალობებს.

მეორე — მატერიალურ სამყაროში ალლაჰის მეგობრების საშუალებით გამომჟღავნებული სასწაულებრივი შემთხვევებია, რომელსაც ქერამეთი ჰქვია და უდიდესი ალლაჰი მას გამორჩეულ ღვთისმოსავ ადამიანებს უწყალობებს. ეს ხალხის თვალწინ გამოვლინებული შემთხვევებია, ამიტომაც ხალხის დაინტერესებას იწვევს. ხალხიც მას პატივს სცემს. რადგან ამ ცოდნაში ადამიანების გრძნობები და ფიქრები, სამყაროსთან დაკავშირებული საოცარი ცნობები და ღრმა აზრები დევს.

სასწაულები დროდადრო მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) თანამიმდევრებს შორისაც განხორციელდა. მაგალითად, ჰიჯრის ოცდამესამე წელს ირანელებთან გამართულ ომში, წმინდა ომარმა მედინის მინბერიდან, კილომეტრობით მოცილებული, მებრძოლი არმიის მეთაურს მიმართა:

„სარიე! მთისკენ, მთისკენ!“ ამგვარად, მათ მიმართულება უჩვენა და ისლამურ არმიას დაეხმარა. (იბნ ჰაჯერი, ელ ისაბე, II, 3)

სხვა მაგალითი ენესის გადმოცემული ეს შემთხვევაა:

შუამავლის თანამიმდევრებისგან უსეიდ იბნ ჰუდაი და აბბად იბნ ბეშირი წყვდიად ღამეში შუამავლისგან სახლში წამოვიდნენ. მათ ჩირაღდანივით ორი სხივი უნათებდა გზას  მანამ, სანამ ერთმანეთს დასცილდებოდნენ და სახლებს მიაღწევდნენ. (იხ. ბუჰარი, სლათი 79, მენაქიბულ ანსარი, 13)

იმ წმინდანების ცხოვრებაშიც, რომლებმაც შუამავალი გიდად გაიხადეს და მისი თანამიმდევრების კვალს მიჰყვნენ, ბევრი სასწაული მოხდა.

ამის მაგალითად ქვემოთ მოყვანილი შემთხვევა გამოდგება:  იმამი ალი რიზა ერთი კედლის გვერდით იჯდა. მის ახლოს ერთი ჩიტი მოფრინდა და გალობა დაიწყო. ალი რიზამ გვერდითმყოფებს უთხრა:

„ეს ჩიტი ამბობს, რომ ერთი გველი მის ბუდეს უახლოვდება, „ბარტყები გადამირჩინეთო“ — საშველად გვიხმობს!“

რომ მივიდნენ იმ ადგილას, სადაც ჩიტის ბუდე იყო, დაინახეს რომ ჩიტის ბარტყებს ნამდვილად გადაჰკიდებია გველი და მაშინვე მოკლეს იგი.



მარტო ბელქისის ტახტის სასწაული, ასაფ იბნ ბერჰიას სასწაული იმიტომაა მოტანილი, რომ გასაგები იყოს შუამავალ სულეიმანის სულიერი სიდიადე, რადგან ვეზირის მიერ ამგვარი სასწაულის ჩვენება, მართლაც, მისი დიდების მანიშნებელია.

დედოფლის მოსვლამდე

„(სულეიმანმა) **თქვა: გადააკეთეთ მისი ტახტრევანი, რომ ვერ იცნოს, ჩვენ კი ვნახავთ, სწორ გზას დაადგება თუ არა ან იქნებ იმათგანია, რომელნიც სწორ გზას არ დაადგებიან!“** (სურა ნემლი, აიათი 41)

**„როცა დედოფალი ჩავიდა, უთხრეს: ესაა შენი ტახტრევანი? მიუგო, მგონი ესაა. თქვა: ჩვენ მასზე უწინ გვებოძა ცოდნა და შევიქმენით მუსლიმები. ხელი შეუშალა იმან, რასაც თაყვანს სცემდა, მაგიერ ალლაჰისა, რამეთუ იყო ურწმუნო ხალხის ასული.“** (სურა ნემლი, აიათები 42, 43)

**„უთხრეს მას: შედი სასახლეში. დანახვისას წყლის გუბედ მოეჩვენა (დედოფალს) იგი და კალთები მუხლებამდე აიწია. უთხრა: ეს ბროლის სასახლეა. თქვა: ღმერთო ჩემო! უეჭველად, უსამართლო ვიყავი ჩემი თავის წინაშე, სულეიმანთან ერთად ვმორჩილე ალლაჰს, სამყაროთა ღმერთს!“** (სურა ნემლი, აიათი 44)

თქმულების მიხედვით, სებეს დედოფლის ბელქისის მოსვლამდე სულეიმანმა კოშკი ააშენებინა. ამ კოშკის ეზო ბროლის მოაწყეს, ბროლის ქვეშ წყალი მიედინებოდა და თევზები დაცურავდნენ. ბელქისმა კაბის კალთა აიწია, რადგანაც გამჭვირვალე ბროლი ვერ შეამჩნია და ჩათვალა, რომ წყალში უნდა გაევლო. ყველა ამ ზომამ და ღონისძიებამ მის ჭკუასა და ცნობებზე ნდობა შეარყია და გული მოამზადა იმისათვის, რომ ღმერთის კანონები ეღიარებინა. ამგვარად, ბელქისმა შეიმეცნა, რომ ამის გაკეთება მხოლოდ ადამიანურ ძალას არ შეეძლო, იქ ღვთიური ძალა და დიდებულება დაინახა და გამუსლიმანდა.

## სულეიმანის გარდაცვალება

სულეიმანი კვერთხზე დაყრდნობილი გარდაიცვალა. მისი გარდაცვალება გარშემო ვერავინ შეამჩნია. მხოლოდ, დიდი ხნის გასვლის შემდეგ, მისი კვერთხი ხის ჭიამ შეჭამა, სულეიმანი ძირს დაეცა და მისი სიკვდილიც შესამჩნევი გახდა. აიათში ნაბრძანებია:

**„და როცა გადავუწყვიტეთ სიკვდილი, მათ გაიგეს ამის შესახებ ხის ჭიისაგან, რომელმაც გაღრღნა მისი კვერთხი. და როცა დაეცა**

**იგი, ცხადი გახდა ჯინებისთვის, რომ სცოდნოდათ დაფარული, არ დარჩებოდნენ დამამცირებელ სატანჯველში.“** (სურა სებე, აიათი 14)

როგორც ჩანს სულეიმანი საიქიოში რომ გადასახლდა, მისი გვამი დიდი ხნის მანძილზე კვერთხზე ჩამოყრდნობილი, ვერტიკალურ მდგომარეობაში დარჩა. ჯინებზე კი განმარტება — „პატარა დამაფიქრებელი სატანჯველი“, გამოყენებულია მათი ძნელი და დაძაბული სამუშაოს გამო. მათ სულეიმანის სიკვდილი ვერ გაიგეს და ამიტომაც ისევე დამქანცველად მუშაობდნენ, როგორც მის სიცოცხლეში. აქედანაც ჩანს, რომ ჯინებმა უხილავი არ იციან.

უზარმაზარი სასულთნოსა და სამფლობელოს მფლობელ სულეიმანის ფეხზე სიკვდილი რაოდენ საოცარი და დამაფიქრებელი შემთხვევაა. თუმცა ყველა შუამავალში სიტყვები, ცხოვრება და თავს დამტყდარი ამბები მათ შემდეგ მოსული ერთმორწმუნეებისთვის საოცარი გაკვეთილებია.

ამქვეყნიურობის წარმავლობა და სულეიმანის უზარმაზარი სასულთნოს დროებითობა ანდაზებად, ჭკუის მასწავლებლებად იქცა. ზია ფაშა ცნობილ „თერქიბ ბენდიში“ ამბობს:

*„შეხედე, მის სურვილებზე იყო სულეიმანის სასულთნო,*

*იმ სასულთნოს ადგილზე ახლა ქარი ქრის!*

იუნუს ემრეს შემდეგი ლექსიც ამ ჭეშმარიტებას რა ლამაზად გამოხატავს:

*ქონების პატრონი, სამფლობელოს პატრონი,*

*სად არის ამის პირველი პატრონი?*

*ქონებაც ტყუილია, სამფლობელოც ტყუილია,*

*ცოტაც და შენც მოტყუვდები!*

## სასულთნო და თავმდაბლობა

სულეიმანი ძალიან თავმდაბალი ადამიანი იყო. დილით რომ ადგებოდა, პირველ რიგში ღარიბებსა და უპოვრებთან მიდიოდა. მათთან ჯდებოდა და ეუბნებოდა:

„ღარიბს ღარიბებთან ყოფნა უხდება!“

ცნობილია სულეიმანსა და ღამურა ჩიტს შორის მომხდარი ერთი ასეთი შემთხვევა:

სულეიმანი ერთ დღეს ღამურა ჩიტს გაუწყრა. ღამურა დაემუქრა:

„შენს სასულთნოსა და სასახლეს გავანადგურებ!“

სულეიმანმა უთხრა:

„შენი სხეული რა არის, რომ ჩემი სასახლე გაანადგუროს!“

იმ პატარა ჩიტმა ასე უპასუხა:

„ფრთებს დავისველებ და საქველმოქმედო მიწაზე მოვუსვამ. შემდეგ ფრთებზე მიწებებულ საქველმოქმედო მიწას შენი სასახლის სახურავზე ავიტან. ჩემი ამგვარად გადატანილი მტვერი შენი სასახლის ჩამოქცევას ეყოფა!“

მოკლედ, ამ შემთხვევიდან კარგად ჩანს, რომ საქველმოქმედო ქონება რამდენად მნიშვნელოვანია და მისი გამოყენება რამდენად სამართლიანობას საჭიროებს.

## შუამავალი სულეიმანის კვალდაკვალ

ებრაელები, რომლებიც თორმეტი ტომისგან იყვნენ წარმოშობილი, სულეიმანის შემდეგ ორად გაიყვნენ. ათი ტომისგან — ისრაელის სახელმწიფო, ორი ტომისგან კი — ებრაელების სახელმწიფო წარმოიქმნა. ისრაელის სახელმწიფო ჩვ.წ.აღ-მდე 721 წელს, ასურიელებმა დაანგრიეს, ებრაელების სახელმწიფო კი ჩვ. წ. აღ-მდე 586 წელს ბაბილონის ხელმწიფემ — ბუჰთუნნასრმა დაანგრია. ბუჰთუნნასრმა ყუდუსი გადაწვა. ხალხის უმეტესობა დახოცეს, დარჩენილები კი ბაბილონში წაასხეს. ეს უსამართლო ნემრუდის შემდეგ, სახელმწიფოს სათავეში მოსული, მეორე ურწმუნო მეფე იყო. ბაბილონი ააშენებინა და იქაურობა ცენტრად აქცია. აღმოსავლეთსა და დასავლეთში არავინ დატოვა, ვინც მის წინააღმდეგ გამოვიდოდა. ამგვარად, სიამაყემ შეიპყრო და განაცხადა, რომ ღმერთია. შემდეგ ჭკუა დაკარგა და ჩათვალა, რომ ხარი იყო. შვიდ წელიწადს ტყეებში ხეტიალობდა. ამ დროს სახელმწიფოს მისი ცოლი მართავდა. გონს გარდაცვალებამდე ერთი წლით ადრე მოეგო. ბუჰთუნნასრმა ქალაქი ყუდუსი რამდენჯერმე გაძარცვა, „თევრათი“ და „ზებური“ დაწვა. ამგვარად, დროის გასვლასთან ერთად „თევრათის“ ბევრი ადგილი, რა თქმა უნდა, დავიწყებულ იქნა. რაც მეხსიერებაში დარჩათ დაწერეს, მაგრამ „თევრათმა“ თავდაპირველი სახე სრულიად დაკარგა, გაჩნდა ერთმანეთისგან განსხვავებული სხვადასხვა ეგზემპლარები. ჩვ.წ.აღ-მდე დაახლოებით 500 წელს მცხოვრებმა ეზრამ (უზეირმა) ეს ეგზემპლარები შეკრიბა.

ირანის მმართველმა ნუშექმა (ქორეშმა ან ჯირუსმა) ბაბილონელები დაამარცხა და ებრაელებს ყუდუსში დაბრუნების ნება დართო.

იქ დასახლებულმა ებრაელებმა ჩვ. წ.აღ–მდე 515 წელს „მესჯიდი აყსა“ შეაკეთეს. თავდაპირველად სპარსებს, შემდეგ კი მაკედონიელებს ემორჩილებოდნენ. ახალი წელთაღრიცხვის 63 წელს ყუდუსი რომაელებმა დაიპყრეს და ებრაელები იქიდან განდევნეს, ამის შემდეგ ტაძარი კვლავ დაინგრა.

ისტორიის მანძილზე ებრაელების ამდენი ჩაგვრა მათი სიშმაგის მიზეზით იყო, რადგან მათ ამ სიშმაგის გამო, მათი საქმესთან შეუსაბამობის გამო „თევრათი“ და „ზებური“ შეცვალეს, ამგვარად ჭეშმარიტი რწმენა დაამახინჯეს. თანაც ზექერიასა და იაჰიას მსგავსი შუამავლები, იმის გამო, რომ სცადეს ამ საქმეში მათთვის ხელი შეეშალათ, სრულიად დაუფიქრებლად, შეუბრალებლად დახოცეს.

## ჰარუთისა და მარუთის ამბავი

ებრაელებს შორის ჯადოქრობა გავრცელებული იყო. ამის გამო ამბობდნენ, რომ შუამავალი სულეიმანი დიდი ჯადოქარი იყო; რომ ხელმწიფობა ჯადოქრობის წყალობით მოიპოვა და რომ ცხოველებსა და ჯინებს ჯადოს წყალობით მართავდა. ყურანი მუჰამმედ შუამავალს (ს.ა.ს) გამოეცხადა და იქ ნაბრძანებია, რომ სულეიმანი შუამავალი იყო. ებრაელებმა თქვეს: „მუჰამმედი სულეიმანს შუამავლად თვლის, რადგან ის ჯადოქარია!“ ამ პრეტენზიაზე ქვემოთ მოცემული აიათი მოევლინა:

**„და გაჰყვნენ ისინი იმას, რასაც ეშმაკები ჩააგონებდნენ სულეიმანის სამეფოს წინააღმდეგ. სულეიმანი ურწმუნო არ ყოფილა, მაგრამ ეშმაკები იყვნენ ურჯულონი. ასწავლიდნენ ხალხს ჯადოსნობას და იმას, რაც ზემოევლინა ორივე ანგელოზს ბაბილონში, ჰარუთსა და მარუთს. მაგრამ ეს ორი ისე არ ასწავლიდა ხალხს, თუ არ ეტყოდნენ: ჩვენ ვართ ცდუნება** (გამოცდა თქვენთვის), (ჯადოსნობის შესწავლით) **არ იქმნათ ურწმუნონი! და სწავლობდნენ** (ადამიანები) **მათგან როგორ გაეყარათ ერთმანეთისგან ცოლ–ქმარი, მაგრამ ამით** (ჯადოსნობით) **ზიანს ვერავის მიაყენებდნენ, თუ არა ალლაჰის ნება. და სწავლობდნენ იმას, რაც ავნებდა და არ გამოადგებოდა მათ; იცოდნენ ისიც, რომ ვინც ამას ასწავლის, წილი არ ექნება სასუფეველში. და რა ცუდია ის, რაზეც თავიანთი სული გაყიდეს, ნეტავ სცოდნოდათ!...“** (სურა ბაყარა, აიათი 102)

ყურანის კომენტატორი ფაჰრედდინ ერ–რაზი ჰარუთისა და მარუთის სახელით ცნობილ ორი ანგელოზის დედამიწაზე მოვლინების მიზეზს ასე განმარტავს:

უეჭველია, რომ იმ პერიოდში ჯადოქრები გამრავლდა. მათ სააშკარაოზე გამოიტანეს ისეთი რამეები, რომლებიც ადრე ჯადოქრობაში ცნობილი არ იყო. უფრო შორს წავიდნენ და შუამავლობაზეც განაცხადეს პრეტენზია. იმის გამო, რომ ადამიანებს ამ მატყუარა შუამავლების ცნობა და მათთან გამკლავება შეძლებოდათ, უდიდესმა ალლაჰმა ქვეყნად ჰარუთი და მარუთი მოავლინა. უეჭველია, რომ უდიდესმა ალლაჰმა ყველაფრის დაფარული მხარე ყველაზე უკეთ იცის.

## შუამავალ სულეიმანის ღირსებები

1. ქარი სულეიმანის ბრძანებას ემორჩილებოდა. ისე, როგორც ყველა ანგელოზი ვალდებული იყო ალლაჰის შუამავალს მომსახურებოდა, ასევე ქარიც მის ბრძანებას ასრულებდა.

2. როგორც ცნობილია, მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) ერთ წამში ღმერთის სამყოფელამდე ამაღლდა. სულეიმანი თუ ისურვებდა, ორი წლის სავალ მანძილს, ღმერთის წყალობით, ერთ დღეში ფარავდა.

3. ისე, როგორც ალლაჰის შუამავალს მუდმივად ღრუბელი უჩრდილებდა, სულეიმანს ჩიტები უჩრდილებდნენ.

4. როგორც განკითხვის დღეს ალლაჰის შუამავლის დროშის ქვეშ ყველა შუამავალი, წმინდანები, შეჰიდები და ღვთისმოსავი ადამიანები შეიკრიბებიან, ასევე სულეიმანის ბრძანებისა და ხელმძღვანელობის ქვეშ ყველა ქმნილება სამსახურისთვის შეიკრიბება.

5. ყველა სააქაო და საიქიო სიკეთე მუჰამმედ შუამავლის განკარგულებაშია, სულეიმანსაც ამქვეყნიური სამფლობელო და სასულთნო ებოძა.

# მოწყალება

სულეიმანი იყო შუამავალი, რომელიც მისთვის ბოძებულ ამქვეყნიურ სიმდიდრეს მუდამ გულს გარეთ ატარებდა. უდიდესმა ალლაჰმა ჩვენ — მატერიალურად შეძლებული შუამავალი — სულეიმანი მაგალითად გვიჩვენა. ყველა ადამიანი ერთად რომ შეიკრიბოს, ერთი ადამიანი ვერაფრით შეძლებს სულეიმანის დარად გამდიდრდეს, რადგან ქარი, ცხოველები, ბორკილდადებული ეშმაკები — ყველა მის ბრძანებას ემორჩილებოდა. მიუხედავად იმისა, რომ ამგვარი სასულთნო გააჩნდა, სულეიმანი ამბობდა:

„მე ღარიბი ვარ. ღარიბს ღარიბებთან ერთად ყოფნა უხდება!“

უპოვრებთან და გაჭირვებულებთან ერთად იმყოფებოდა.

წმინდა მევლანა გაჭირვებულთა და დარდიანთა მდგომარეობის გაზიარების მონაპოვარს კარგად განმარტავს:

„ღარიბთა და უპოვართა გულები კვამლით გავსებულ სახლს გავს. შენ მათ თუ მოუსმენ, იმ კვამლიან სახლში ფანჯარას გამოაღებ, იქედან კვამლი გამოვა, შენ კი გული და სული შეგირბილდება და გამსუბუქდები.“

ამგვარი სახლის ფანჯრის გაღება მხოლოდ მოწყალების საშუალებით განხორციელდება. მოწყალების გაღება ქონებისა და სიმდიდრისთვის ღმერთზე მადლობის გადახდაა. ბოძებული სიკეთეებისთვის მადლობის გადახდა ამ წყალობას უფრო გაზრდის, ეს ადამიანებისთვის ღმერთის შენაპირებაა. უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

لَئِنْ شَكَرْتُمْ لَأَزِيدَنَّكُمْ وَلَئِن كَفَرْتُمْ إِنَّ عَذَابِي لَشَدِيدٌ

**„და აკი, გაუწყათ ღმერთმა თქვენ: თუ ნამდვილად მადლიერნი იქნებით, უთუოდ, წყალობას გიმრავლებთ და თუ უმადურნი იქნებით, უეჭველად, სასჯელი ჩემი საშინელია! “** (სურა იბრაჰიმი, აიათი 7)

მუჰამმედ შუამავალს (ს.ა.ს) მოწყალების გაცემა ძალიან უყვარდა. ერთ ჰადისში გვამცნობს უდიდესი ალლაჰის ნათქვამს:

**„ადამიანო, მოწყალება გაიღე, რათა შენც გეწყალობოს!“** (ბუჰარი, თეფსირი, 11/2; მუსლიმი, ზექაათი, 36, 37)

ალლაჰის შუამავალს დიდი სურვილი ჰქონდა რომ გულუხვობა მუსლიმანის მახასიათებელი ყოფილიყო. ასე ბრძანებდა:

**„მხოლოდ ორი ადამიანია შესაშური: ერთი, რომელიც ალლაჰის ბოძებულ ქონებას სამართლიან გზაზე ხარჯავს; მეორე — რომელიც ალლაჰის ბოძებულ ცოდნას სხვას ასწავლის.“** (ბუჰარი, ილიმი, 15; მუსლიმი, მუსაფირუნი, 266–268)

ადგილ-მამულის ნამდვილი პატრონი უდიდესი ღმერთია. ყურანში ასეა ნაბრძანები:

„(ძვირფასო მუჰამმედ) **თქვი: ღმერთო ჩემო, ქონების ბატონ-პატრონო! უბოძებ ქონებას, ინებებ ვისაც, და ართმევ მას, ინებებ ვისაც, და აამაღლებ, ინებებ ვისაც, და დაამდაბლებ, ინებებ ვისაც; სიკეთე ხომ მხოლოდ შენს ხელთაა, უეჭველად, შენ ყოვლისშემძლე ხარ! შენ შეიყვან ღამეს დღეში და დღეს ღამეში, და ამოიყვან ცოცხალს მკვდრისაგან და მკვდარს ცოცხლისგან; და აძლევ სარჩოს უთვალავს, ინებებ ვისაც.“** (სურა ალი იმრანი, აიათები 26, 27)

როგორც აიათებიდანაც ჩანს, ქონება არც პიროვნებებისაა და არც საზოგადოების. ქონება ალლაჰის საკუთრებაა. უდიდესი ალლაჰის სამფლობელოში ვცხოვრობთ, მისი სარჩოთი ვვარსებობთ. ადამიანები რაიმეს მფლობელნი, მხოლოდ განსაზღვრული დროის მანძილზე არიან, მისი გამოყენების უფლება აქვთ მხოლოდ დროებით.

აქედან გამომდინარე, ადგილ-მამული, ქონება და თანამდებობა ადამიანების გამოცდის ყველაზე დიდი საშუალებაა. იყო მომენტი, რომ სულეიმანს სასულთნო ერთ წამში წაერთვა, უკან მხოლოდ უდიდესი ალლაჰისთვის მიტევების თხოვნის შემდეგ დაუბრუნდა. ამ შემთხვევის შესახებ ერთი წმინდანი ბრძანებს:

„ჩვენს კვალზე კი არა, სარჩოს მბოძებელი ალლაჰის კვალზე გაიქეცი!“რადგან ადგილ-მამულიც და სასულთნოც ალლაჰის საკუთრებაა. აიათში ნაბრძანებია:

**„თუ ვინმეს სურს ძლიერება, ძლიერება ხომ ალლაჰის წიაღშია მთლიანად. მასთან ადის სიტყვა მშვენიერი და იგი აღამაღლებს კეთილ საქმეს. ხოლო რომელნიც სიავ-მზაკვრობას ხლართავენ, მათთვისაა სასჯელი სასტიკი და მათ მიერ შემზადებული მზაკვრობა განწირულია!“** ( სურა ფატირი, აიათი 10)

**„ცათა და დედამიწის მეუფება ალლაჰს ეკუთვნის, და ალლაჰს ძალუძს ყველაფერი.“** (სურა ალი იმრანი, აიათი 189)

ეს აიათები გვიჩვენებს, რომ ჩვენთვის, ადამიანებისთვის, ნამდვილი სასულთნო ალლაჰის ხსენება, მისი არდავიწყება, მისი შექმნილი არსებების სამსახური და მისი კმაყოფილებისთვის ჩვენს ხელთ არსებულთაგან მოწყალების გაცემაა.

ყურანში სიტყვა „მოწყალება“ ბევრ ადგილზეა მოხსენიებული. ამ აიათებს ღრმად თუ დავაკვირდებით, მოწყალება ეს არის სულისა და ქონების, ნამდვილი პატრონის — ალლაჰისთვის გაღება. ეს ჩვენ ღმერთის მიერ ნაწყალობევი სიკეთეების მისი კმაყოფილებისთვის სწორად ხარჯვისკენ მოგვიწოდებს. ამის გამო მუსლიმანი არის ადამიანი, რომელიც თავის ქონებას და სულს ალლაჰისთვის გაიღებს.

❧

გულისხმიერება რწმენის პირველი ნაყოფია. გული, რომელსაც ეს გრძნობა არა აქვს, სულიერად ვერ ჩაითვლება. „ბესმელე“, რომელიც ყველა სიკეთის სათავეა და ყურანის პირველი სურა — „ფათიჰა“, „რაჰმანითა“ და „რაჰიმით“ იწყება, რომლებიც ალლაჰის მოწყალების ამსახველი სახელებია. შუამავლებისა და სხვა წმინდანების წყალობით გაჯერებული ცხოვრების შესახებ უამრავი თქმულება არსებობს. თანაგრძნობის, გულისხმიერების ყველაზე სრულყოფილ გამოვლინებათაგან ერთ-ერთი — „მოწყალებაა“.

ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

„დედამიწაზე მყოფებო, მოწყალება გაიღეთ, რათა ზეცაში მყოფები თქვენც მოწყალედ მოგექცნენ“. (თირმიზი, ბირირ, 16, აბუ დავუდი, ედები, 58)

ამგვარად, ის გამოხატავს, რომ გულისხმიერების წყარო ყველა არსებას შორის მოედინება.

გულისხმიერების ყველაზე ლამაზი გამოვლინება მოწყალების გაღებაა. მოწყალების, რომელიც ამავდროულად მონა-მსახუროებრივი მოვალეობაა. ჩვენს საზოგადოებაში, სადაც შესუსტებულია ძმობის გრძნობები, დაკარგულია სიმშვიდე, გამრავლებულია შური და მტრობა, არსებობს მოწყალების მობილიზაციის სერიოზული საჭიროება, რადგან უპოვარ და გაჭირვებულ ადამიანთა ადგილზე სრულიად შესაძლებელია, ჩვენ ვყოფილიყავით. ვინაიდან, ეს ყველა ადამიანის ვალია და ამ ვალის გადახდა აუცილებელია ალლაჰის წინაშე მადლიერების გამოსახატავად.

უდიდესი ღმერთი, როცა დასაჯილდოებელთა თვისებებს თვლის, ბრძანებს:

**„რომელთაც სწამთ უხილავის, ლოცვას აღავლენენ ჭეშმარიტად და, რაც ვუწყალობეთ, გაიღებენ იქიდან (ღვთის გზაზე);“** (სურა ბაყარა, აიათი 3)

ალლაჰისთვის მოწყალების გაღება, საზოგადოდ, მატერიალურისგან იწყება. მატერიალური შესაძლებლობის არქონის შემთხვევაში, ნახევარი ხურმის გაცემაც კი მოწყალების გაღებად ითვლება. ამასაც კი შეუძლია ადამიანი ჯოჯოხეთის ცსეცხლისგან დაიცვას. ალლაჰის შუამავალი ყველა მორწმუნეს მდიდრად აღიარებდა. ის ჰადისებში გვამცნობს, რომ ადამიანებისთვის სიკეთის კეთებისთვის რჩევა, დაჩაგრულთა დახმარება, დარდიანების დამშვიდება, ავადმყოფების მონახულება, ტანჯული გულების გახარება და შემაწუხებელი ვნებების ჩამოცილება, გულწრფელი მორწმუნისთვის, მოწყალების გაღებაა.

სინამდვილე კი ის არის, რომ ნამდვილი სიმდიდრე გულის სიმდიდრეა. მდიდარი გულის ადამიანების ერთი გაღიმებაც კი მოწყალების გაღებად ითვლება. მდიდარი გულის ადამიანი ღიმილითა და სიყვარულით გარშემო სიმშვიდეს თესავს, გულით ღარიბებს კი ვერაფერი გაამდიდრებთ.

ეს ნიშნავს, რომ ნამდვილი სიმდიდრე მატერიალური სიმდიდრე კი არა, — გულის სიმდიდრეა. ნამდვილი მორწმუნეები კი ამ სიმდიდრის პატრონები და მოწყალების გამღებნი არიან.

იერმუქის ბრძოლაში ჰარის იბნ ჰიშამი, იქრიმე იბნ აბუ ჯეჰლი, იას იბნ აბუ რებია საშინელი ორთაბრძოლის შედეგად დაიჭრნენ და მაშინ, როცა მცხუნვარე მზის ქვეშ, მწველ ქვიშაზე უწყლობისგან იხრუკებოდნენ, თავიანთთვის წყალი არ დალიეს და გვერდით მყოფ მკვნესარე ამხანაგს დაუთმეს. მაგრამ ის ადამიანი წყლის დალევამდე გარდაიცვალა და სამივე მათგანი წყლის დაულევლად შეჰიდად იქცა. ერთი ყლუპი წყალი კი ხელუხლებელი დარჩა. (იხ. ჰაქიმ, III 270)

აი, ეს იმ შესანიშნავი ალტრუიზმისა და მგრძნობელობის გამოვლინებაა, რომელიც მორწმუნეს ევალება. მოწყალების ყველაზე მაღალი საფეხურის გამოვლინებაა. ეს იმის მოწყალებად გაღებაა, რაც თავადაც გჭირდება.

მოწყალება, რომ მორწმუნის ძირითად მახასიათებელთაგან ერთ-ერთია, აიათში ასეა ნაბრძანები:

الَّذِينَ يُنْفِقُونَ فِي السَّرَّاءِ وَالضَّرَّاءِ وَالْكَاظِمِينَ الْغَيْظَ وَالْعَافِينَ عَنِ النَّاسِ وَاللّٰهُ يُحِبُّ الْمُحْسِنِينَ

„(იმათთვის) **რომლებიც გასცემენ ჭირშიც და ლხინშიც, იოკებენ მრისხანებას, პატიობენ ხალხს. და ალლაჰს უყვარს კეთილისმქმნელნი!"** (სურა ალი იმრანი, აიათი 134)

მორწმუნე უნდა იყოს მგრძნობიარე, თავაზიანი, თავგანწირული, გულუხვი, გულისხმიერი, ალერსიანი და მისთვის საჭიროს მოწყალებად გაღება უნდა შეეძლოს.

ალლაჰის შუამავლის ცნობით, ერთმა ცოდვილმა ქალმა მწყურვალე ძაღლს წყალი დაალევინა. ამ გულისხმიერი საქციელის წყალობით მრავალი ცოდვა მიეტევა და სამოთხე მოიპოვა. ამის საპირისპიროდ კი ქალი, რომელმაც კატა აშიმშილა და ამგვარად მისი სიკვდილის მიზეზი გახდა, ჯოჯოხეთში აღმოჩნდა. (იხ. ბუჰარი, ენბია, 54; მუსლიმი, სელამი, 151, 152)

ეს შემთხვევები მუსლიმანისთვის გზის საჩვენებლად საოცარი მაგალითებია.

ყურანში ალლაჰი გვამცნობს, რომ მასთან დასაახლოებლად საყვარელი რამეების მოწყალებად გაღებაა საჭირო:

لَنْ تَنَالُواْ الْبِرَّ حَتَّى تُنفِقُوا مِمَّا تُحِبُّونَ وَمَا تُنْفِقُوا مِنْ شَيْءٍ فَإِنَّ اللّٰهَ بِهِ عَلِيمٌ

**„ვერასდროს მიაღწევთ ღვთისნიერებას, თუ არ გაიღებთ იმას, რაც გიყვართ. და რაც უნდა გაიღოთ, უეჭველად, ალლაჰმა უწყის იგი!“** (სურა ალი იმრანი, აიათი 92)

☙

საქველმოქმედო ფონდები მოწყალების ყველაზე თვალსაჩინო ინსტიტუტებია. საქველმოქმედო ფონდი ყველაზე კარგი გამოხატულებაა ისლამის ლოზუნგისა — „თანაგრძნობა და გულისხმიერება ღვთის მიერ შექმნილი ყველა არსებისადმი“. სამყაროში შვილი, ქონება, ადგილ-მამული და ჯანმრთელობის მსგავსი სიკეთეები ადამიანს ანაბრად ებოძა. ამტომაც მას პასუხისმგებლობა აკისრია ამ ანაბარზე მგრძნობიარედ და ფრთხილად მოპყრობაში. ადამიანმა მისთვის გადაცემული ეს ანაბარი უნდა გამოიყენოს საჭიროებისა და შესაბამის ადგილზე. მოვა დრო, როცა ის ნამდვილ პატრონს უნდა გადასცეს. ეს ყოველივე მისი შეწყალების, ბარაქიანობისა და მიტევების საშუალებებია.

სიმდიდრის ძირითადი მიზანი არის ქვემოთ მოცემულ ჰადისის საიდუმლოში ჩაწვდომა:

**„ადამიანებს შორის ყველაზე კეთილი, მათ შორის ყველაზე სასარგებლოა.“** (სუიუთი, ელ ჯამიუს საღიი, II, 8)

„ფულის ადგილი გულში კი არა, საფულეშია!“

ბრძენი პოეტის ეს სიტყვები ადამიანის უგულისყურობას გამოხატავს.

უნდა ვიცოდეთ, რომ ღარიბთა და უპოვართა ვედრებები, შეძლებულთა და მდიდართათვის სიმშვიდის წყარო და სულიერი დახმარებაა. სიღარიბე და უპოვრობა სამარცხვინო არ არის. შესაძლოა, საიქიო მხარის ნათელის ღვთიური საოცრებისა და წყალობის გამოვლინებაა.

აბუ დერდას გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი თავის თანამიმდევრებს ასე ეუბნებოდა:

„ჩემთან სუსტები იხმეთ, რადგან თქვენ მხოლოდ სუსტების (ვედრებებითა და ბარაქით) **გებოძებათ სარჩო და დახმარებულ იქნებით.“** (აბუ დავუდი, ჯიჰადი, 70; იბნი ჰანბელი, V, 198)

უმეიე იბნ ჰალიდის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალმა ღარიბი მუსლიმანი მუჰაჯირებისთვის ღმერთისგან გამარჯვება და დახმარება ითხოვა. (თაბერანი, მუჯემულ ქებირი, 1, 292)

ზექათის და მოწყალების ღვთისმსახურება ფარძად დაწესდა იმისათვის, რომ:

ა) შეძლებული ადამიანები არ იქცნენ სიმდიდრის ტყვეებად და არ დაემორჩილონ ვნების სურვილებს;

ბ) ღარიბ ადამიანებს არ გაუჩნდეთ მდიდრებისადმი სიძულვილისა და შურის გრძნობა;

გ) დაცული იყოს საზოგადოებრივი წესრიგი, უზრუნველყოფილი იყოს ღარიბსა და მდიდარს შორის წონასწორობა და სიყვარული; ასევე სხვა მრავალი ამგვარი მიზეზის გამო.

მდიდარი, ღმერთის წინაშე განისჯება იმისათვის, თუ ქონება სად მოიპოვა და სად დახარჯა, მისი მონაგები ჰალალი იყო თუ ჰარამი, გადაიხადა თუ არა ზექათი, გაიღო თუ არა მოწყალება კეთილი საქმეებისთვის. იმასთან ერთად, რომ მდიდარს, რომელიც დავალდებულდა მისი სიმდიდრის გარკვეული ნაწილი ღარიბებისთვის გადაეცა, სიმდიდრის თვალსაზრისით დიდი გამოცდა მოეწყო. გამოცდის სხვა საკითხებთან ერთად მოწყალების გამოცდასაც თუ ჩააბარებს ადამიანი ღმერთის კმაყოფილებას მოიპოვებს და სამოთხეში მოხდება.

ღარიბი ადამიანებიც განისჯებიან იმის მიხედვით, სიღარიბისას გამოიჩინეს თუ არა მოთმინება, იყვნენ თუ არა თავიანთი მდგომარეობის მომჩივანნი, იქცნენ თუ არა ადამიანებისთვის ტვირთად, შეძლებული ადამიანების მიმართ გრძნობდნენ თუ არა სიძულვილსა და შურს, ძნელ მდგომარეობებში იცავდნენ თუ არა მორალსა და პატიოსნებას. თუკი ყველა ქმედება იქნება ალლაჰის კმაყოფილების მომპოვებელი, აი, იმ დროს, მისი ამქვეყნიური ტანჯვა მარადიული ბედნიერების საწინდარი გახდება.

მადლიერ, გულუხვ მდიდრებს და მომთმენ, ღირსეულ ღარიბებს, ადამიანის ღირსების და ღმერთის კმაყოფილების მოპოვების თვალსაზრისით, ერთი ფასი აქვთ. ასევე თანაბარნი არიან ამაყი ძუნწი მდიდრები და მომჩივანი ღარიბები.

მუჰამმედ შუამავალი ღმერთს ევედრებოდა:

„ღმერთო, ღარიბებისა და მდიდრების უბედურებებისგან შენ გეფარები!“ (ბუჰარი, დეავათი 45)

მოკლედ, ადამიანი თავისი ბუნებით ამქვეყნისადმია მიდრეკილი. ამქვეყნიური ქონება სულს აჯადოებს. ამქვეყნით მოტყუებულებმა გაძღომა

არ იციან. ქონება რომ გროვდება, ადამიანის ჟინი უფრო იზრდება, ხარბი ხდება. ადამიანს, რომელსაც თვალებს ფულისა და ქონების სიხარბე უბინდავს, მოწყალებისა და თანაგრძნობის გრძნობები უმცირდება. მისთვის მოწყალების გაღება ძნელი ხდება. ვნება მას აქეზებს: „უფრო გამდიდრდი, უფრო მეტი მოწყალების გაღებას შეძლებ!" ამგვარი ადამიანი სულით ავადმყოფდება.

უდიდესი ღმერთი, სიკვდილის მომენტში, სიზმრიდან გამოღვიძების მსგავსად გამოფხიზლებული ადამიანის მარადიულ სინანულს ასე გვატყობინებს:

**„და გაიღეთ მოწყალება იქიდან, რაც ჩვენ მოგმადლეთ, ვიდრეღა სიკვდილი გეწეოდეთ თქვენგან რომელიმეს. მაშინ ასე იტყვის: ღმერთო ჩემო! განა არ შეიძლებოდა გადაგევადებინა ჩემთვის მცირე ხნით. ამგვარად, მოწყალებას გავიღებდი და ვიქნებოდი საუკეთესოთაგანი."** (სურა მუნაფიყუნი, აიათი 10)

აი, ამგვარ მდგომარეობაში რომ არ ჩავარდეს ადამიანი, სწორედ ამიტომ ებრძანა მისთვის ბოძებული სიკეთეებისგან მოწყალების გაღება. წინააღმდეგ შემთხვევაში, ადამიანის სინანული აიათში ასეა გამოხატული:

**„და ნუჰის ხალხი უწინ: უეჭველად, ისინი იყვნენ მეამბოხე ცოდვილი ხალხი."** (სურა ზარიათი, აიათი 46)

**„მერე, უეჭველად, თქვენ აღდგომის დღეს აღსდგებით!"** (სურა მუმინი, აიათი 16)

**„ნეტავ განახა, როგორ ჩახრიან თავს ცოდვილნი თავიანთი ღმერთის წინაშე: ღმერთო ჩვენო! ჩვენ დავინახეთ და გავიგონეთ! მაშ, უკან დაგვაბრუნე, ვჰქმნათ სიქველე, რამეთუ უკვე ვუწყით ჭეშმარიტებას!"** (სურა სეჯდე, აიათი 12)

## მოწყალებაში დელიკატურობა

მოწყალების გაცემისას დელიკატურობა ძალიან მნიშვნელოვანია. განსაკუთრებით გამცემი ამღების მადლიერი უნდა იყოს, რადგანაც ის ფარძად დაწესებული ვალისგან გაათავისუფლა და ჯილდოს მოპოვების საშუალება მისცა. გაცემული მოწყალება, ამავე დროს, გამცემი პიროვნებისთვის ავადმყოფობისა და უბედურების საწინააღმდეგოა. აიათში ამ ღვთისმსახურების მნიშვნელობაზე ყურადღების გასამახვილებლად ნაბრძანებია: **„მოწყალებებს ალლაჰი იღებს".** (სურა თევბე, აიათი 104)

მოწყალების გაცემისას დელიკატურობის გამოჩენის შესახებ ყურანში ასეა ნაბრძანები:

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გაცემული მოწყალება ამაოდ არ ჰქმანთ დაყვედრებითა და დამცირებით; იმის მსგავსად, რომელიც ხალხის დასანახად გასცემს თავის ქონებას, და არ სწამს ალლაჰი და დღე უკანასკნელი. მდგომარეობა მისი იმ კლდეს ჰგავს, რომლის**

**ზემოდან მიწაა, ღვართქაფი დაეცა მას და დარჩა სალი ქვა. ეგენი ვერაფერს განაგებენ რაც შეიძინეს, იქიდან. რამეთუ ალლაჰი არ დაადგენს ურწმუნოებს ჭეშმარიტ გზას.“** (სურა ბაყარა, აიათი 264)

ამ აიათში, სიკეთის სტიმულირებასთან ერთად, ნათლადაა გადმოცემული, რომ სიკეთის ქმნისას აუცილებელია დელიკატურობის გამოჩენა. მოწყალებას, რომელიც ადამიანს გულს დაუმსხვრევს, ღარიბს დაამცირებს, შეაწუხებს და დამადლებული იქნება, ამგვარ სიკეთეს ალლაჰის საფეხურებზე არავითარი ძალა არა აქვს.

წმინდა მევლანა ბრძანებს:

„შენ შენი არსება, ქონება, ადგილ-მამული ლამაზი ფორმით მოწყალებად გაეცი, გული მოიგე! იმ გულის ვედრება საფლავში, იმ წყვდიად ღამეში შენ გზას გაგინათებს, სინათლე იქნება!“

ღარიბ-ღატაკ ადამიანებისთვის მოწყალების გაცემა, რომ უდიდესი ღმერთისთვის სამადლობელო ვალის გადახდისთვის ყველაზე კარგი საშუალებაა, წმინდა მევლანა თავის სიბრძნით აღსავსე საოცარ ბეითებში ასე გამოხატავს:

„ღარიბი ადამიანი მდიდრების სარკეა. ფრთხილად, სარკის წინ გულის დამამსხვრეველი სიტყვები არ თქვა და ის არ დააორთქლო. (ე. ი. ღარიბის გულს მგრძნობიარედ მოეპყარი. ვინაიდან, გული ის ადგილია, რომელსაც ღმერთი უცქერს).

შენ, ვისაც არ გინდა, რომ იმედი გაგიცრუვდეს, შენი არსება გულუხვობაში გაჰხვიე, ბრძენი იყავი!“

მოწყალების გაცემისას ყველაზე დიდი — დელიკატურობაა, როცა მარჯვენა ხელის გაცემული მოწყალების შესახებ მარცხენამ არაფერი იცის. ჰადისებში მოხსენიებული ღმერთის სამყოფელის ჩრდილქვეშ მყოფი ადამიანები სწორედ ასეთები არიან. (ბუჰარი, ეზანი, 36)

ჩვენი წინაპრები ასეთი მოწყალების გაღების უბადლო მაგალითები არიან. მათ უთვალავი საქველმოქმედო დაწესებულება შექმნეს, იქ გაღებული მოწყალება და დახმარება იმის გამო, რომ ცნობილი არ იყო ვისი მხრიდან იყო, სიამაყისა და თავმოწონების მიზეზადაც ვერ იქცეოდა. ამღები ლოცავდა გამცემს ისე, რომ მისი ვინაობა არ იცოდა.

ამის თვალსაჩინო მაგალითია ფათიჰის (სულთან მეჰმედ11) საქველმოქმედო ფონდების საბუთებიდან შემდეგი დოკუმენტი:

„მე, ალლაჰის უსუსურმა მონა-მსახურმა, სტამბოლის განმათავისუფლებელმა  სულთან მეჰმედმა ჩემს გამგებლობაში არსებული 136 დუქანი, ქვემოთ ჩამოთვლილი პირობებით, ქველმოქმედებით გავეცი:

ჩემს მიერ საყოველთაოდ აშენებულ სასადილოებში საჭმელი მომზადდეს შეჰიდების ცოლების, ობლებისა და სტამბოლის ღარიბებისთვის! ხოლო იმათი საჭმელი, ვინც მოსვლას ვერ შეძლებს, დაღამების შემდეგ, მალულად დაკეტილი კარების წინ დაეწყოს!“

როგორც ვხედავთ, ფათიჰმა სულთან მეჰმედმა საზოგადოების გაჭირვებული პიროვნებებისთვის ყველაზე მგრძნობიარე დელიკატურობის გამომხატველი ზომები მიიღო. საზოგადების, რომელსაც ასეთი მეფე ჰყავდა, წევრებიც ზექათის კონვერტში დებდნენ და ჯამის წინ დადებულ ზექათის წარწერიანი ქვის ქვეშ ტოვებდნენ. გაჭირვებულებიც მისგან იღებდნენ იმდენს, რამდენიც სჭირდებოდათ.

მეორე მხრივ, ძალიან მნიშვნელოვანია მოწყალების გაღება იმათთვის, ვინც უმწიკვლობის გამო მდგომარეობას არ აჩვენებენ.

**„ღარიბთათვისაა, რომელთაც თავი მიუძღვნეს ალლაჰის გზას და არ შეუძლიათ შემოიარონ დედამიწა. უვიცთ მდიდარნი ჰგონიათ ისინი მათი თავმდაბლობიდან გამომდინარე, შენ გამოიცნობ მათ მათივე სახეებიდან, მოწყალებას არ სთხოვენ ხალხს დაჟინებით. და რა სიკეთესაც გაიღებთ, უეჭველად, იცის ის ალლაჰმა. რომელნიც გასცემენ მოწყალებას თავიანთი ქონებიდან ღამითა თუ დღისით, ფარულად თუ აშკარად, სწორედ, იმათ აქვთ საზღაური თავიანთ უფალთან. და არცა შიში ექნეთ და არცა დამწუხრდნენ ისინი.“** (სურა ბაყარა, აიათები 273, 274)



რწმენის ძირითადი მიზანია ალლაჰის ერთადერთობის დამტკიცების შემდეგ ლამაზი, დახვეწილი ადამიანის გაზრდა და ამგვარად მშვიდი საზოგადოების ჩამოყალიბება. ეს სრულყოფა მხოლოდ გულის გამომააშკარავებელი თანაგრძნობისა და გულისხმიერების გრძნობითა და მისი ყველაზე ლამაზი გამოვლინებით — ზექათითა და მოწყალების გაღებითაა შესაძლებელი. საჭიროა, მორწმუნემ გული ყველა არსებისადმი თანაგრძნობითა და გულისხმიერებით განიმსჭვალოს.

ჩვენ ღმერთის სამფლობელოში ვცხოვრობთ. მისი სიკეთეებით ვსაზრდოობთ. ისინი, ვინც ფინანსურ ღვთისმსახურებებს უგულებელყოფენ, არ ფიქრობენ, ვისი ქონება ვისთვის ენანებათ?!

სიყვარულის შედეგი თავგანწირვაა. შეყვარებული საყვარელის მიმართ მსხვერპლს სიამოვნებით იმდენად იღებს, რამდენადაც უყვარს და ამას თავის მოვალეობად ამდენადვე თვლის.

ქონების ნამდვილო პატრონო, ჩემო ალლაჰო! შენს გზაზე გულისხმიერების, თანაგრძნობისა და მოწყალების გამოვლინებისთვის ჩვენი გული ულევი ხაზინა ყოფილიყოს!

ამინ!

# შესაფასებელი კითხვები

**ა. გაეცით პასუხები ქვემოთ მოცემულ კითხვებს**

1. ყურანის მიხედვით, როგორ მოხდა სულეიმანის გამოცდა?
2. სულეიმანმა ბელქისის მიერ გაგზავნილი ელჩი და საჩუქრები მას უკან დაუბრუნა. ბელქისმა ამისგან რა დასკვნები გამოიტანა?
3. სულეიმანმა ბელქისის ტახტი რატომ მოატანინა იმ ადგილას, სადაც თავად იმყოფებოდა?
4. ახსენით რა განსხვავებაა შუამავლებისა და წმინდანების ნაჩვენებ სასწაულებს შორის?
5. ჩამოთვალეთ სასწაულის სახეობები.
6. ჯინებს შეუძლიათ იცოდნენ უხილავი? ამას საიდან ვხვდებით?
7. ისაუბრეთ ჰარუთისა და მარუთის შესახებ.
8. ისაუბრეთ ისლამის გაგებაზე ადგილ-მამულის შესახებ.
9. **გადმოეცით იმ ადამიანის ფსიქოლოგიური მდგომარეობა, რომელიც სიკვდილის სარეცელზე ამ სიტყვებს წარმოთქვამს: და გაიღეთ მოწყალება იქიდან, რაც ჩვენ მოგმადლეთ, ვიდრეღა სიკვდილი გეწეოდეთ თქვენგან რომელიმეს. მაშინ ასე იტყვის: ღმერთო ჩემო! განა არ შეიძლებოდა გადაგევადებინა ჩემთვის მცირე ხნით. ამგვარად, მოწყალებას გავიღებდი და ვიქნებოდი საუკეთესოთაგანი.“** (სურა მუნაფიქუნი, აიათი 10)
10. რას ნიშნავს მოწყალება? იმისათვის, რომ მოწყალება გაიღო, სიმდიდრე აუცილებელი პირობაა?
11. რას უნდა მიექცეს ყურადღება მოწყალების გაღებისას?

## ბ. შეავსეთ გამოტოვებული ადგილები

1. დავუდის დაწყებულ „ბეითი მაყდისს“ (წმინდა სახლს) ადამიანების მხრიდან „---------------“ ეწოდა.
2. ისლამის ისტორიასა და კულტურაში ყველაზე ღირსეულად მიჩნეული სამი დიდი მეჩეთია: მესჯიდი --------- , მესჯიდი ----------, მესჯიდი ---------.
3. შუამავლების მიერ ნაჩვენებ არაჩვეულებრივ მოვლენებს --------------- ეწოდება.
4. წმინდანების მიერ ნაჩვენებ არაჩვეულებრივ მოვლენებს ------------- ეწოდება.

## გ. შემოხაზეთ ქვემოთ მოცემული კითხვების სწორი პასუხები

**1. როცა სულეიმანმა, არმიასთან ერთად, ჭიანჭველების მინდორში გაიარა, მას და ჭიანჭველების მეთაურს შორის საუბარი გაიმართა. გაიხსენეთ ეს საუბარი და შემოხაზეთ, რომელი შედეგი არ შეიძლება ამას მოჰყოლოდა?**

ა. ამქვეყნიური ქონების ან სასულთნოს სიდიადე და ფასი ადამიანის მიხედვით იცვლება.

ბ. ნამდვილი სიმდიდრე ქონებითა და ადგილ-მამულით სიამაყე კი არა, ადგილ-მამულის ნამდვილ პატრონზე ნდობაა.

გ. იმის გამო, რომ ამქვეყნად ყველაფერი წარმავალია, გამდიდრების სურვილი ადამიანს არავითარ სარგებელს არ მოუტანს.

დ. სიმდიდრის სარგებელი და ზარალი მისი გამოყენების მიხედვით იზრდება. ადამიანმა უნდა იამაყოს სიმდიდრით, რომელიც ღმერთზე მადლიერებისა და კეთილი ქმედებებისკენ უბიძგებს.

**2. მეზობლის ცხვრებმა ღამე მეორე მეზობლის ყანა გაანადგურეს, ორ მეზობელს შორის დავა გადაჭრა სულეიმანმა, რომელიც მაშინ ჯერ კიდევ ბავშვი იყო. ესყველაფერი მისი რა ხასიათის მაჩვენებელია?**

ა. ყველა საკითხზე უდავო და სწორი ცნობები მოეპოვებოდა.

ბ. მიწათმოქმედებისა და კონკრეტულად ნათესების შესახებ ცნობები მოეპოვებოდა.

გ. კარგად იცოდა კანონები.

დ. მას მხარს უჭერდა ღვთიური დახმარება, ზეშთაგონება.

**3. „და ვფიცავ, ჩვენ გამოვცადეთ სულეიმანი და დავაგდეთ თავის ტახტზე გვამი, მერე მოინანია.“** (სურა სადი, აიათი 34)

**ამ აიათში ნათქვამი — „თავად ტახტზე ისე დავტოვეთ, როგორც გვამი“, რომელ აზრს ვერ გამოვიტანთ?**

ა. სულეიმანმა მის წინააღმდეგ განხორციელებული აჯანყების გამო, გარკვეული დროის განმავლობაში, პოლიტიკური ძალა და ტახტი დაკარგა.

ბ. მაშინ, როცა სულეიმანი ტახტზე არ იჯდა, იმისათვის, რომ ამას ჯინები არ მიმხდარიყვნენ, ტახტზე გვამი იქნა დატოვებული და ამგვარად ჯინები ამუშავეს.

გ. სულეიმანმა საშინელი დაავადება გადაიტანა და ამ მიზეზით უსუსური იყო.

დ. უდიდესმა ალლაჰმა სულეიმანს გულში შიში შეუსახლა. ამ შიშმა, თავს რაღაც უბედურება დამატყდებაო, უსულო გვამს დაამსგავსა.

**4. ყურანში ბევრ ადგილზე მოხსენიებულ სიტყვა „მოწყალება“-ს, ქვემოთ მოცემულ რომელ მცნებასთან არ აქვს კავშირი?**

ა. თავგანწირვა

ბ. გულისხმიერება

გ. გულუხვობა

დ. დამშვიდება

**5. სებეს დედოფალ ბელქისზე, სანამ სულეიმანთან მივიდოდა, ძალიან იმოქმედა სულეიმანის აშენებულმა კოშკმა, რომელსაც გამჭვირვალე ბროლისგან გაკეთებიული ეზო ჰქონდა. ამ ბროლის ქვეშ წყალი მიედინებოდა და თევზები დაცურავდნენ. ასევე იმოქმედა მისი ტახტის მსგავსი ტახტის დანახვამ. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ამ ზემოქმედების შედეგი?**

ა. ნანახმა მისი ნდობა თავისი გონებისა თუ ცოდნის შესახებ შეარყია და მას უსუსურობა შეამეცნებინა.

ბ. შენიშნა, რომ ის რაც ნახა, იმისი გაკეთება ადამიანურ ძალებს აღემატებოდა.

გ. ნახულმა და გადატანილმა ყველა შემთხვევამ ღვთიური დიდებულება და ძალა დაანახვა და გამუსლიმანდა.

დ. ბელქისმა, რომელმაც იქ მისი ტახტის მსგავსი ტახტი დაინახა, შენიშნა, რომ ეს ჯინების საქმე იყო.

**6. იუნუს ემრეს ნათქვამი: „ქონების პატრონო, მამულის პატრონო, ვინ არის ამის პირველი პატრონი. ქონებაც ტყუილია, მამულიც ტყუილია, ცოტაც და შენც არ მოტყუვდე." ეს სიტყვები ჩვენ ამქვეყნიური სიკეთეების შესახებ განსაკუთრებულ ცნობებს გვაწვდის. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ამათგან ერთ-ერთი?**

ა. ქონება და მამული ადამიანს უბიძგებს ღმერთზე ამბოხისკენ. ამიტომ იგი არ უნდა ეცადოს, რომ ქონების პატრონი იყოს.

ბ. ქონება თაობიდან თაობაზე გადადის. ვერც ერთი ადამიანი ვერ იქნება მუდმივად მისი პატრონი.

გ. ამქვეყნიური ქონება ის ძვირფასეულობაა, რომელიც ადამიანს ანაბრად გადაეცა. ადამიანი კი პასუხისმგებელია, ეს ანაბარი გამოიყენოს ისე, როგორც მისმა ნამდვილმა პატრონმა უბრძანა.

დ. ქონებისა და მამულის მუდმივად მეტის ნდომა იმ მირაჟს ჰგავს, რომელსაც ვერასდროს დაიჭერ. ადამიანი მხოლოდ ამ მირაჟის კვალს ეკიდება.




**7. „ღარიბთა და უპოვართა გულები კვამლით გავსებულ სახლს ჰგავს. შენ მათ თუ მოუსმენ, იმ კვამლიან სახლში ფანჯარას გამოაღებ, იქიდან კვამლი გამოვა, შენ კი გული და სული შეგ-ირბილდება და გამსუბუქდები". წმინდა მევლანას ამ სიტყვები-სგან რა მთავარი დასკვნა უნდა გამოვიტანოთ?**

ა. სიღარიბე ისეთივე აუტანელი, დამახრჩობელი და მძიმე მდგომარეობაა, როგორც კვამლიან სახლში ცხოვრება.

ბ. ღარიბების მოთხოვნილებების დაკმაყოფილება ადამიანის გულს სიმშ-ვიდეს და სულის სიფაქიზეს მოაპოვებინებს.

გ. ერთმანეთთან დარდის გაზიარება ადამიანებს ფსიქოლოგიურად ამ-სუბუქებს.

დ. ადამიანი, რომელიც ღარიბებში ავტორიტეტს დაკარგავს, ნატიფი სუ-ლის ვერასდროს იქნება.

**8. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის საქველმოქმედო ფონდების სარგებელი?**

ა. იმისათვის, რომ მოწყალების გამღებმა მოწყალების ამღებზე მაღლა არ იგრძნოს თავი, ისინი ერთმანეთს არ უნდა შეხვდნენ.

ბ. იმის გათვალისწინება, რომ მოწყალების ამღებებმა მიმცემების წინაშე დათრგუნვა არ იგრძნონ.

გ. ადამიანებმა მოწყალების გაღებასა და გაჭირვებულებზე დახმარებას უნდა ეცადონ.

დ. საქველმოქმედო დაწესებულებების შექმნით მატერიალური შემოსავ-ლის მოპოვება.

**9. ისლამის მიხედვით ადამიანი, რომელიც მოწყალებას გაიღებს, მადლიერებით უნდა იყოს გამსჭვალული იმის მიმართ, ვისაც მოწყალებას აძლევს. ეს დელიკატურობა და სინაზე სხვა კულ-ტურებში არ არის. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ შესა-ბამება ამ აზრს?**

ა. მოწყალების გამღები ადამიანი, მოწყალების ამღებ ადამიანის საშუ-ალებით, მონა-მსხურეობრივი ვალისგან თავისუფლდება და მადლს მოიპოვებს.

ბ. მოწყალების გამღები მოწყალების მოწონების მიზეზით, ავადმყოფობე-ბისა და უბედრებებისგან დაცულია.

გ. იმისათვის, რომ მისმა გაღებულმა მოწყალებამ ფასი არ დაკარგოს, მოწყალების გამღებმა ღარიბებს გული არ უნდა დაუკოდოს.

დ. მოწყალების გამღები ადამიანი, ამღები ადამიანის საშუალებით, გუ-ლუხვობას მოიპოვებს.

**10. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის „მესჯიდი აყსას“ სი-წმინდის მიზეზი?**

ა. აქაურობა ისრას ამბის დასასრული, ცად ამაღლების საწყისი წერ-ტილია.

ბ. სულეიმანისა და დავუდის საფლავები აქ მდებარეობს.

გ. მუსლიმანები ჰიჯრის მეექვსე წლამდე აქ მოდიოდნენ და ნამაზს ლოცულობდნენ.

დ. წმინდა მუსას დროიდან წმინდა ანაბრები — „თევრათის“ დაფები აქ იყო დაცული.

**11. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის იმ მიზეზთაგანი რომ-ლისთვისაც სულეიმანმა ბელქისის ტახტი მოატანინა?**

ა. სულეიმანს შუამავლობა ებოძა იმისათვის, რომ ბელქისს ეღიარებინა.

ბ. მოატანინა იმისათვის, რომ გაეგო მის ხელქვეით მყოფი ჯინები და სხვა ჯარისკაცები მას ემორჩილებოდნენ თუ არა.

გ. ტახტისთვის ცვლილებები გააკეთებინა. ბელქისის მიერ ამის მიხვედრა-მიუხვედრელობით მის გონებას გაზომავდა.

დ. ეს ტახტი სახელმწიფოს ძლიერების მაჩვენებელი იყო. მისი მოტანით უნდოდა დაემტკიცებინა, რომ თავად უფრო ძლიერი იყო.

**12. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ის სარგებელი, რომელ-იც ზექათის გადახდას მოაქვს პიროვნებისთვის?**

ა. ადამიანი, რომელიც ზექათს იხდის, ღარიბებით უფრო ახლოდან ინ-ტერესდება. იმ მძიმე მდგომარეობებს, რომელშიც ისინი იმყოფებიან, უფრო ახლოდან შეიმეცნებს.

ბ. ღარიბი, რომელიც ზექათს იღებს, მდიდრების მიმართ ლამაზი გრძნობე-ბით ივსებება, მათ მიმართ შურისა და სიძულვილის გრძნობები უქრე-ბა.

გ. საზოგადოებაში, სადაც ზექათს იხდიან სიმშვიდე და კეთილდღეობა მეფობს. ეკონომიური თვალსაზრისით განვითარებულნი არიან.

დ. ადამიანი რომელიც ზექათს იხდის, ამქვეყნიური ქონების ტყვეობისგან თავისუფლდება. გულუხვობის გრძნობა ეზრდება.

# სწორი პასუხები

## ბ. გამოტოვებულ ადგილებზე ჩასასმელი სწორი პასუხები

1. მესჯიდი აქსა
2. ჰარამი, ნებევი, აქსა
3. შუამავლების სასწაული (მუჯიზე)
4. წმინდანების სასწაული (ქერამეთი)

## გ. ტესტების სწორი პასუხები

| | | | |
|---|---|---|---|
| 1. გ | 2. დ | 3. ბ | 4. დ |
| 5. დ | 6. ა | 7. ბ | 8. დ |
| 9. გ | 10. ბ | 11. ბ | 12. გ |

## სიკვდილის შემდეგ მკვდრეთით აღმდგარი, განკითხვის დღეს ხელახლა გაცოცხლების მაგალითი

## შუამავალი უზეირი

იგი ჰარუნის შთამომავალი იყო. ებრაელებში ცნობილია, როგორც ეზრა. ის თავისი დროისთვის ითვლებოდა იმ ადამიანად, რომელმაც თეგრათი ზეპირად იცოდა.

ისე, როგორც ყურანში უზეირის შუამავლობასთან დაკავშირებით არ მოიპოვება ცნობები, ალლაჰის შუამავალიც მის შესახებ ბრძანებდა;

**„არ ვიცი უზეირი შუამავალი იყო თუ არა.“** (ალი ელ-მუთტაქი, **XII**, 81/34087)

ყურანში უზეირი მხოლოდ ერთ ადგილზეა მოხსენებული, როგორც ღვთიური სასწაულის საჭიროება. ალლაჰმა მას სული წაართვა და ასი წლის შემდეგ კვლავ მკვდრეთით აღადგინა.

შუამავალ უზეირის ცხოვრების პერიოდში ებრაელების სიმმაგე და თავშეუკავებლობა საკმაოდ გაიზარდა. უდიდესმა ალლაჰმაც მათ უბედურებად ბუჰთუნნასრი დაატეხა თავს. ბუჰთუნნასრმა დამასკოს და იორდანის მხარეები ხელში ჩაიგდო. მესჯიდი აყსა დაანგრია. რაც ბაღ-ბოსტნები არსებობდა გაანადგურა. დაუცველი, საბრალო ხალხი სასტიკად ამოხოცა. ახალგაზრდა და საქმისთვის გამოსადეგარი ადამიანები ტყვედ წაასხა. ამ ტყვეებს შორის შუამავალი უზეირიც იმყოფებოდა.

გადმოცემის მიხედვით, უზეირმა ორმოცდაათი წლის ასაკში ტყვეობიდან გაქცევით იხსნა თავი. ყუდუსისკენ გზას ვირით გაუდგა. ყუდუსს რომ მიუახლოვდა, ქალაქის ნანგრევები, გაპარტახებული ბაღ-ბოსტნები ნახა და ძალიან დამწუხრდა. შიოდა. ვირი ხეზე მიაბა, ცოტაოდენი ლეღვი შეაგროვა და შეჭამა, ყურძენი დაწურა და წვენი დალია. შემდეგ ხის ქვეშ დაჯდა. გაპარტახებულ სამშობლოს გაოცებული უყურებდა. ღმერთის

ძალაზე დაფიქრდა  და ვერ წარმოედგინა, ყველაფერი ხელახლა როგორ უნდა აღმდგარიყო. ამ ფიქრში ჩაეძინა.

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

**„ან მსგავსად მისა, ვინც დასახლებას ჩაუარა, რომელიც დაქ-ცეული, მიწასთან გასწორებული იყო, თქვა: როგორ აღადგენს ამას ალლაჰი, მას მერე რაც ის დაქცეულა? და მოაკვდინა კაცი ალლაჰმა ასი წლით, მერე გააცოცხლა იგი. შეეკითხა: რამდენ ხანს დაჰყავი? მიუგო (კაცმა): დავჰყავი დღე ან  ნაწილი დღისა? მიუგო:  არამც და არამც!  ასი წელი დაჰყავი! შეხედე შენს საჭმელ სასმელს, არ გაფუჭებულა. და შეხედე შენს ვირს, რათა გქმნათ შენ სასწაულად ხალხისთვის, და შეხედე ძვლებს, როგორ შევაერთებთ და შევასხამთ ხორცს. და როცა ნათელი გახდა მისთვის, თქვა: უკვე ვუწყი, რომ ალლაჰს ძალუძს ყოველივე!“** (სურა ბაყარა, აიათი 259)

უზეირმა დილით დაიძინა. მზის ჩასვლამდე გაიღვიძა. სინამდვილე-ში კი ასი წელიწადი გასულიყო. ამ დროის განმავლობაში ბუჰთუნნასრი მომკვდარიყო, ყველა ტყვე განთავისუფლებულიყო და ყუდუსში დაბრუ-ნებულიყო. დაინახა, რომ მესჯიდი შეეკეთებინათ და მთელი ქალაქი ხე-ლახლა აეშენებინათ.

თავს გადამხდარი დიდი გამოვლინებების შემდეგ ვირზე შემჯდარი უზეირი ქალაქ ყუდუსში შევიდა, ყველაფერი შეცვლილი იყო. აღარც ადამიანები იყვნენ ნაცნობი და აღარც სახლები. ამდენად შეცვლილ ქა-ლაქში თავისი უბნის ძებნა დაიწყო. ვარაუდით ერთ სახლთან გაჩერდა. სახლის კარებთან ბრმა და პარალიზებული ქალი დაინახა და ჰკითხა:

„ეს უზეირის სახლია?“

ქალმა მწუხარედ უპასუხა:

„დიახ, ეს უზეირის სახლია, მაგრამ თავად ასი წლის წინ დაიკარგა. მე მისი მხევალი ვარ.“

შუამავალმა უზეირმა უთხრა:

„მე უზეირი ვარ!“

თავისი თავი გააცნო და თავს გადამხდარი ამბავი მოუთხრო. მხევალი ყველაფერმა ამან ძალიან გაახარა და სთხოვა ღმერთს შევედრებოდა, მისთვისაც ძველი მდგომარეობა დაებრუნებინა. უდიდესი ღმერთის წყალო-ბისთვის მადლიერმა უზეირმა ქალისთვის შეევედრა. ქალს ძველი ჯანმრ-თელობა და მდგომარეობა დაუბრუნდა.

შუამავალმა უზეირმა რომ დაიძინა, 18 წლის შვილი ჰყავდა. ახლა მისი შვილი — 118 წლის თეთრწვერა მოხუცი, მამა კი ორმოცდაათი წლის იყო. ამდენი წლის შემდეგ შვილმა მამა ვეღარ იცნო და უთხრა:

„მამაჩემს ზურგზე ნახევარმთვარის ფორმის შავი ხალი ჰქონდა.“

უზეირს ზურგზე შეხედეს და ნახეს, რომ ისეთი ხალი მართლაც ჰქონდა. ახლა უკვე აღარავის ეპარებოდა ეჭვი იმაში, რომ ის ნამდვილად შუამავალი უზეირი იყო.

როცა ბუჰთუნნასარმა ყუდუსი დაიპყრო, თევრათის ყველა ეგზემპლარი დააწვევინა. ამის გამო უზეირმა ის რელიგიური კანონები, რომელიც ადრე იცოდა, მოაწესრიგა და რწმენა ახალად გააცოცხლა.

იბნ აბბასის გადმოცემის მიხედვით, ებრაელებმა როგორც კი თევრათი მიატოვეს და გართობას მიჰყეს ხელი, უდიდესმა ალლაჰმა მათ თევრათი წაართვა და დაავიწყა. ებრაელები ამან ძალიან დაამწუხრა. განსაკუთრებით უზეირი ალლაჰს ძალიან ბევრს ემსახურებოდა და ეხვეწებოდა. ალლაჰისგან ჩამოსული სხივი მის გულში შეიჭრა. დავიწყებული თევრათი გაახსენა. ამის შემდეგ თევრათი ებრაელებს თავიდან ასწავლა. შემდეგ იპოვეს ზანდუკი, რომელშიც თევრათი ინახებოდა. შეადარეს და უზეირის თევრათი დედნის შესაბამისი იყო. ამიტომ უზეირი ძალიან შეიყვარეს. ამ დიდი წყალობის მიუხედავად, ებრაელები მცდარ გზას დაადგნენ და უზეირს ღმერთის შვილი უწოდეს. (თაბერი, ჯამიულ ბეიანი, X, 143)

ეს მდგომარეობა აიათში ასეა გადმოცემული:

**„და თქვეს იუდეველებმა: უზეირი ალლაჰის ძეაო. და თქვეს ქრისტიანებმა: მესიჰი ალლაჰის ძეაო. მათი ბაგეებიდან აღმომხდარი ეს სიტყვები ჰგავს იმათ სიტყვებს, რომელთაც უარყვეს წინათ და იმათ სიტყვებს, ვინც ურწმუნო იყო მათზე უწინ. მოაშთოს ალლაჰმა ეგენი! როგორღა აქცევენ ზურგს?!“** (სურა თევბე, აითი 30)

**„მათ** (ებრაელებმა) **დაიდგინეს ღმერთებად თავიანთი მწიგნობრები და ბერები, ნაცვლად ალლაჰისა, ასევე მესიჰი, ძე მარიამისა. და მათ არ ბრძანებიათ თაყვანისცემა, გარდა ერთი ღმერთისა. არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი. დიდება მას! შორსაა მისგან, რასაც მოზიარედ უდგენენ!“** (სურა თევბე, აიათი 31)

დღეს ებრაელებს, რამდენადაც არ უნდა მოსწონდეთ შუამავალ უზეირისთვის ღმერთის შვილის წოდება, ეს მოხდა იმიტომ, რომ იმ დროინდელი ებრაელების ერთი ჯგუფი მის სამსახურსა და ქებაში ზღვარს გადასცდა და ზოგიერთმა ის გააღმერთა.

# სიკვდილის შემდეგ გაცოცხლება

განკითხვის დღეს, სიკვდილის შემდეგ ხელახლა გაცოცხლება და მას შემდეგ გარდაუცვლელობა სულის მარადიული მგზავრობაა.

ადამიანებმა, რომ შეძლონ უგულისყურობის ძილიდან გამოფხიზლება და მიიღონ წილი ჭეშმარიტებისგან, მონა–მსახურობის საკითხში ხარვეზები არ დაუშვან, ამისათვის ალლაჰი მოგვითხრობს თვალით დასანახ და გულით შესაგრძნობ ღვთიურ და სასწაულებრივ ამბებზე.

## „ასჰაბი ქაჰფი“ (გამოქვაბულის ამხანაგები)

„ასჰაბი ქეჰფი“ (გამოქვაბულის ამხანაგები) იყვნენ მონოთეისტური რწმენისთვის მებრძოლი ღვთისმოსავი ახალგაზრდები, რომლებიც კერპთაყვანისმცემელი ხელმწიფის – დაკიანუსის პერიოდში თარუსში ცხოვრობდნენ.

„ასჰაბი ქაჰფის“ სახელები ყურანში ნათლად არ არის მოცემული, მათზე ნათქვამია: „ისინი იყვნენ ერთი ნაწილი ახალგაზრდებისა“. ესეც აჩვენებს, რომ ამ ნოველაში პიროვნებების სახელებსა და ქვეყნებზე უფრო მნიშვნელოვანი, ამ ადამიანების გულის მდგომარეობაა ალლაჰის გადასახედიდან. ე. ი. ისინი მადლიანი გრძნობების მქონე ღვთისმოსავი ადამიანები უნდა ყოფილიყვნენ. უდიდესი ღმერთი ამ ნოველაში  თვალწინ წარმოგვიდგენს კერპთაყვანისმცემლობის წინააღმდეგ მონოთეისტური ბრძოლის მაგალითებს.

მეფე დაკიანუსის გარემოცვიდან ახალგაზრდების ერთმა ჯგუფმა — „ასჰაბი ქაჰფმა“ მონოთეისტური რწმენა აღიარა. ისინი უდიდეს ღმერთს მუდმივად თვალცრემლიანი ევედრებოდნენ კერპთაყვანისმცემელი და უსამართლო მეფის ტირანიის დასრულებას. მაგრამ ეს ტირანი მეფე სიამაყისა და თავმოწონების ტყვედ ქცეულიყო, ურწმუნოება და უსამართლობა დღითიდღე ეზრდებოდა, საბოლოოდ იმ დონემდე მივიდა, რომ ღმერთობაზე განაცხადა პრეტენზია. ამასაც არ დასჯერდა,  შეკრიბა ყველა, ვინც

მონოთეიზმს აღიარებდა, ყველას სასტიკად აწამებდა და რწმენაზე უარის თქმას სთხოვდა. ვინც ეურჩებოდა, ქალაქის შესასვლელში სახრჩობელაზე ჰკიდებდა.

მეფე დაკიანუსმა როცა გაიგო, რომ მის ახლო გარემოცვაში ახალგაზრდების ერთი ჯგუფი მონოთეიზმს აღიარებდა, საშინლად გაბრაზდა და ისინი თავისთან იხმო. დაემუქრა, თუ მონოთეიზმს არ უარყოფდნენ, მოკლავდა. მაგრამ ისინი იყვნენ ახალგაზრდები, რომლებიც რწმენის მარადიულ ბედნიერებას ზიარებოდნენ. ამ მუქარის არ შეეშინდათ, უსამართლო ხელმწიფეს მედიდურად უთხრეს სიმართლე. მათ ამ მდგომარეობას უდიდესი ალლაჰი ასე გადმოგვცემს:

„(მუამავალო!) **ჩვენ მოგიყვებით შენ მათ ამბავს ჭეშმარიტებით. უეჭველად, ეგენი იყვნენ ჭაბუკები, რომლებმაც ირწმუნეს თავიანთი ღმერთი და გავუძლიერეთ წრმენა ჭეშმარიტებისა. და ჩვენ სიმტკიცე მოვავლინეთ მათ გულებზე; აკი, ფეხზე წამოდგნენ და თქვეს: ჩვენი ღმერთი ცათა და ქვეყნის მეუფეა! ჩვენ არ ვსცემთ თაყვანს მის გარდა სხვა ღვთაებას, რამეთუ მაშინ ზღვარს გადავალთ და ტყუილს ვიტყვით! აი, ესენი ჩვენი ხალხია, მათ დაიდგინეს მის გარდა ღვთაებები. რატომ არ მოიტანეს მათ წინააღმდეგ ცხადი მტკიცებანი? მაშ, ვინ არის იმაზე უსამართლო, ვინც სიცრუეს თხზავს ალლაჰზე?“** (სურა ქაჰფი, აიათები 13-15)

ახალგაზრდებმა დაკიანუსს, რომელიც დაჟინებით ემუქრებოდა მათ კერპებისთვის თაყვანი ეცათ, ასე უთხრეს:

„ჩვენ ერთი ღმერთი გვყავს და მის გარდა სხვას არ გავაღმერთებთ. ჩვენ მიწისა და ცის ღმერთს არ უარვყოფთ და ადამიანების შექმნილ უსულო ქვის ნატეხებს არ ვცემთ თაყვანს. არ არსებობს იმის შესაძლებლობა, რომ შენი წინადადება მივიღოთ! რასაც შენ გაგვიკეთებ ჩვენ ვერ დაგვაზარალებს! რადგან ჩვენ, ნებისმიერ შემთხვევაში, ჩვენს ღმერთს დავუბრუნდებით! შეგიძლია, რაც გსურს, ის გააკეთო!“

მათი ეს საქციელი დაკიანუსის წინააღმდეგ ჰგავს, იმ ჯადოქრების საქციელს, რომლებიც მუსას ჯერ გაეჯიბრნენ, შემდეგ კი ირწმუნეს და ტირანი ფარაონის წინააღმდეგ გამოვიდნენ.

მათ ამ პასუხზე დაკიანუსი ძალიან გაბრაზდა, მათთვის ადრე ბოძებული ჩინი ჩამოართვა და უთხრა:

„თქვენ ახალგაზრდები ხართ, საკუთარ თავს ცუდად ნუ მოექცევით, სამი დღის ვადას გაძლევთ იმისათვის, რომ თქვენს ნამოქმედარზე უარი თქვათ! კარგად დაფიქრდით, ხსნა გინდათ თუ განადგურება? მათ ბოლო შანსი მისცა. შემდეგ ისინი დატოვა და ნინოვაში წავიდა.“

ხელმწიფის მიცემული ვადა „ასჰაბი ქაჰფისთვის“ ღვთიური წყალობა იყო. ტირანი ხელმწიფის ბოროტებისგან გასათავისუფლებლად მათ დრო მოაგებინა. ახალგაზრდები, რომლებსაც დახმარების იმედი ჰქონდათ, უდიდესი ღმერთის წყალობას შეეფარნენ. ერთი ძაღლი წაიყვანეს და მაღაროში დაიმალნენ. გამოქვაბულში სახლებიდან მოტანილ საჭმელებს ჭამდნენ, დღედაღამ უდიდეს ღმერთს ემსახურებოდნენ და ევედრებოდნენ: „ღმერთო ჩვენო! შენი მხრიდან შეგვიწყალე და ხსნის გზა გვიჩვენე!“

საბოლოოდ, ამ ღვთისმოსავ ახალგაზრდებს ღმერთმა დახმარება მოუვლინა. ამ დროს ტირანი დაკიანუსი ნინოვადან დაბრუნდა და ქალაქიდან მათი გაქცევის შესახებ შეიტყო. მაშინვე მათ კვალს დაადგა და იპოვა ის გამოქვაბული, სადაც იმალებოდნენ. გაბრაზებული როცა ფიქრობდა როგორ დაესაჯა ისინი, უდიდესმა ალლაჰმა მას გამოქვაბულის შესასვლელის ჩაკეტვა შთააგონა. ბევრი არ უფიქრია, ჯარისკაცებს უბრძანა:

„ახლავე გამოქვაბულის შესასვლელი ჩაკეტეთ! მშიერ–მწყურვალი ტანჯვით დაიხოცონ, ეს გამოქვაბული მათ სასაფლაოდ იქცეს!“

მისი აზრით, ეს მათი ცოცხლად დამარხვა იქნებოდა. მაგრამ მან არ იცოდა, რომ უდიდესი ალლაჰი, რომელმაც მუსა ფარაონის სასახლეში გაზარდა და ამგვარად მისი ბოროტებისგან იხსნა, ამ ახალგაზრდებსაც დაკიანუსის ბოროტებისგან იცავდა.

სწორედაც, ყველაზე კარგმა მფარველმა უდიდესმა ღმერთმა „ასჰაბი ქაჰფს“ მარადიული მფარველობა გაუწია და ისინი 309 წლის განმავლობაში გამოქვაბულში აცოცხლა.

მევლანა ამბობს:

„ძილი უფრო სასარგებლოა, ვიდრე უგულისყუროთა შორის ყოფნა და მათი ცუდი სულიერების არეკლვა. უდიდესმა ღმერთმა „ასჰაბი ქაჰფი“ ურწმუნოებს მოაშორა და ამგვარად მათი გული უმეცრებისგან დაიცვა.“

აიათში ნაბრძანებია:

„(შუამავალო! იქ რომ ყოფილიყავი) **და დაინახავ შენ, როცა მზე ამოდის გადაიხრება გამოქვაბულის ხალხის მარჯვენა მხარეს და როცა ჩადის – მარცხენა მხარეს. ხოლო ისინი არიან მის ფართო სივრცეში. აი, ეს ალლაჰის ერთ–ერთი სასწაულთაგანია. და ვისაც ალლაჰი დაადგენს ჭეშმარიტ გზაზე, იგი ნამდვილად ჭეშმარიტ გზას ადგას. და ვისაც ააცდენს ჭეშმარიტ გზას, დამდგენს ჭეშმარიტ გზაზე ვერ უპოვი მას შემწედ! და გეგონება, რომ მათ ღვიძავთ, არადა სძინავთ. ჩვენ ვუცვლიდით მათ გვერდს ხან მარჯვნივ, ხან მარცხნივ. მათი ძაღლი შესასვლელთან იწვა, წინ გამოწეული თათებით. შენ რომ დაგენახა ისინი ახლოდან, უთუოდ თავქუდმო–**

**გლეჯილი უკუიქცეოდი მათგან, და დიახაც შეძრწუნდებოდი შიშით.“** (სურა ქაჰფი, აიათები 17, 18)

იმის გამო, რომ „ასჰაბი ქაჰფი“ უდიდესმა ღმერთმა დააძინა, მათ ჩათვალეს, რომ ძალიან ცოტა დრო ეძინათ. აიათში ნაბრძანებია:

**„ამგვარად გამოვაღვიძეთ ისინი, რომ ერთმანეთი გამოეკითხათ. ერთმა მათგანმა თქვა: რამდენ ხანს დაჰყავით? მიუგეს: დავჰყავით ჩვენ დღე ან დღის რაღაც მონაკვეთი. თქვეს: თქვენი ღმერთი უკეთ უწყის, რამდენიც დაჰყავით. მაშ, გაგზავნეთ ერთი თქვენგანი ქალაქში თქვენი ვერცხლის ფულით. შეათვალიეროს რომელი საჭმელია უკეთესი და მისგან თქვენ დასაპურები მოგიტანოთ, მაგრამ სიფრთხილე გამოიჩინოს და თქვენი არსებობა არ მიახვედროს არავის. უეჭველად, ისინი თუ ხელთ გიგდებენ, ჩაგქოლავენ თქვენ ან მოგაქცევენ თავიანთ რჯულზე. მაშინ ვეღარასოდეს იქნებით ნეტარნი!“** (სურა ქაჰფი, აიათები 19, 20)

მათგან ერთი ქალაქში სანოვაგის საყიდლად წავიდა. მას ხელში საუკუნეების წინანდელი ფული რომ დაუნახეს, ჩათვალეს, რომ განძი ეპოვა და ხელმწიფესთან უჩივლეს.

იმ დროის ახალი ხელმწიფე მორწმუნე ღვთისმოსავი ადამიანი იყო. გარშემომყოფებს მუდამ რჩევებს აძლევდა, ამით მონოთეისტური რწმენისკენ მოუწოდებდა, ეუბნებოდა, რომ ქვეყნიერების აღსასრულის შემდეგ ხელახლა გაცოცხლდებოდნენ. მაგრამ უმეცარი ხალხი ხელმეორედ გაცოცხლებას ეჭვით უყურებდნენ. მას ეს ძალიან სწყინდა და უდიდეს ღმერთს ევედრებოდა:

„ღმერთო! ამ ტომს მათ მიერ უარყოფილი ჭეშმარიტების მტკიცებულება გამოუგზავნე!“

როცა მასთან „ასჰაბი ქაჰფიდან“ ახალგაზრდა მივიდა და თავგადასავალი მოუთხრო, ის მიხვდა, რომ ეს ის მტკიცებულება იყო, რომელსაც მონოთეისტური რწმენის ქადაგებისთვის ეძებდა და ამან ძალიან გაახარა. უდიდეს ღმერთს მადლობა შესწირა. გამოქვაბულის ამბავი, რომელიც ძლიერი მტკიცებულება იყო საიქიო ცხოვრებისა და ხელახლა გაცოცხლების დასამტკიცებლად, ხალხისთვის ჭეშმარიტი რწმენის ქადაგებისთვის დიდ მნიშვნელობას ატარებდა. მდგომარეობა მაშინვე გამოაცხადა. ამის შემდეგ „ასჰაბი ქაჰფის“ მოსანახულებლად წავიდა. ამგვარად, ის ღვთიური სასწაული, ხელმწიფე რომ ელოდებოდა, გამოვლინდა. აქედან ცოტა ხნის შემდეგ უდიდესმა ალლაჰმა აჰზაბი ქეჰფის სულები მიიბარა.

„ასჰაბი ქაჰფმა“ რწმენაში სიმტკიცე გამოიჩინა და უსამართლოებს არ შეერია, ალლაჰის გზიდან არ გადუხვია და ამ ბედნიერი შემთხვევის წყალობით ყურანში იქნა შექებული, თან ისე, რომ ყურანის ერთ სურას ამ ღვთისმოსავი ადამიანების თავშეფარების ადგილის სახელი „ქაჰფი“ ეწოდა.

მიუხედავად იმისა, რომ „ასჰაბი ქაჰფის“ ნოველაში სხვა მნიშვნელოვანი ამბებიცაა გადმოცემული, სურისთვის „ქაჰფის“ წოდება ამ ამბის დიდი მნიშვნელობის მაჩვენებელია.

წმინდა მუჰამმედ შუამავალი გვამცნობს, რომ პარასკევ დღეს წაკითხული სურა „ქაჰფი“ მეორე პარასკევამდე ჩადენილი ცოდვების გამოსასყიდია (იხ. სუიუთი, ჯამიუს საღირ, I, 98). ეს სურა მოიცავს ისეთ მნიშვნელოვან საკითხებს, როგორებიცაა რწმენისთვის ბრძოლა, საიქიოს რწმენა, სიკვდილის შემდეგ გაცოცხლება და ის მუდმივად უნდა გვახსოვდეს ისე, როგორც მუსას და ჰიზირის ნოველა, რომელიც თვალწინ ალლაჰის დიდებულებას წარმოგვიდგენს.

მეორე საკითხი, რომელიც ყურადღებას იქცევს არის ის, რომ წყალობა, რაც „ასჰაბი ქაჰფს“ ერგო წილად, ასევე ერგო ძაღლს, სახელად ყითმირს. ყურანის კომენტატორების განმარტებით, მიუხედავად იმისა, რომ ყითმირი ძაღლი იყო, რადგანაც ის ერთგულ ადამიანებს ყარაულობდა, სამოთხეში მოხვდება. (იხ. I ჰაქქი ბურსევი, რუჰულ ეიანი, V, 226)

მევლანა ამბობს:

„იმ ძაღლმა „ასჰაბი ქაჰფის“ ყარაულობა ერთგულად ირჩია. ამის გამო გამოქვაბულის წინ ულანგროდ, უქოთნოდ, ღვთიური წყალობით წყალს ბრძენებსავით სვამდა და სამოთხეშიც მათთან ყოფნის უფლება მოიპოვა.“

ꕥ



უდიდესი ღმერთი, იმისათვის, რომ გამოხატოს მისთვის რა იოლი იყო 309 წლის განმავლობაში ახალგაზრდები საკვებისა და წყლის გარეშე გამოქვაბულში ემყოფებინა დაძინებულ მდგომარეობაში, ბრძანებს:

„(შუამავალო!) **ნუთუ შენ გეგონა, რომ გამოქვაბულის ხალხი და რაყიმი საოცარი იყო ჩვენს სასწაულთაგან?** “ (სურა ქაჰფი, აიათი 9)

იმისათვის, რომ ადამიანმა სიცოცხელსა და სიკვდილთან ერთად ყოველდღიურად სიკვდილის შემდეგ გაცოცხლებაც შეიმეცნოს, უდიდესი ალლაჰი თავის ძალას ახსენებს, ბრძანებს:

أَوَلَمْ يَرَ الْإِنسَانُ أَنَّا خَلَقْنَاهُ مِنْ نُطْفَةٍ فَإِذَا هُوَ خَصِيمٌ مُبِينٌ*
وَضَرَبَ لَنَا مَثَلًا وَنَسِيَ خَلْقَهُ قَالَ مَنْ يُحْيِي الْعِظَامَ وَهِيَ رَمِيمٌ*
قُلْ يُحْيِيهَا الَّذِي أَنشَأَهَا أَوَّلَ مَرَّةٍ وَهُوَ بِكُلِّ خَلْقٍ عَلِيمٌ*

**„ადამიანი ვერ ხედავს, რომ ჩვენ ის ერთი თესლისგან შევქმენით. მიუხედავად ამისა, ნახავ,** (ჩვენს) **აშკარა მტრად ქცეულა! თავისი შექმნა დაუვიწყებია და ჩვენს წინააღმდეგ მაგალითები მოჰყავს, ამბობს: „ამ დამპალ ძვლებს ვინ გააცოცხლებს?“** (შუამავალო!) **უთხარი: მათ** (კვლავ) **გააცოცხლებს ის, ვინც პირველად შექმნა! რადგან მან ყოველგვარის შექმნა ძალიან კარგად იცის.“** (სურა იასინი, აიათები 77–79)

**„განა თვლის ადამიანი, რომ ვერ შევყრით მის ძვლებს? დიახ! მძლენი ვართ იმაზე, რომ თავიდანვე მოვაწყოთ თითთა წვერნი მისი.“** (სურა ყიამე, აიათები 3, 4)

**„სწორედ ამათ (გამჩენს) განა არ ძალუძს გააცოცხლოს მკვდრები?“** (სურა ყიამე, აიათი 40)

უდიდესმა ღმერთმა მათ, ვისაც ჭკუა და გული გაკვეთილებისა და საოცრებებისთვის ღია აქვთ, იმისათვის, რომ აჩვენოს მკვდრების გაცოცხლება, მისთვის ძალიან ჩვეულებრივი საქმეა. ამქვეყნიურ წეს-წყობილებაში ამის მაგალითები მოგვცა და ბრძანა:

„(შუამავალო!) **ჰგონიათ, რომელთაც ურწმუნოებს, რომ არ იქნებიან გაცოცხლებულნი. უთხარი: არამც და არამც! ვფიცავ ჩემს ღმერთს, უთუოდ, გაცოცხლდებით, მერე უსათუოდ გეცნობებათ იგი, რასაც სჩადიოდით, და ეს იოლია ალლაჰისთვის!“** (სურა თეღაბუნი, აიათი 7)

„(არ დაივიწყოთ) **და ალლაჰმა გაგაჩინა თქვენ მიწისგან მცენარედ, მერე დაგაბრუნებს თქვენ იქ და გამოგიყვანს იქიდან.** (მკვდრეთით აღგადგენთ).“ (სურა ნუჰი, აიათები 17, 18)

**„და იგია, რომელიც აგზავნის თავისი წყალობის წინ ქარებს მახარობლად და როცა დამძიმებულ ღრუბელს დაძრავენ ისინი, ჩვენ მათ გადავისვრით მკვდარი მიწისაკენ და მისგან წყალს გარდმოვავლენთ. ასე აღმოვაცენებთ მისით ყოველგვარ ნაყოფს. ამგვარად ვაცოცხლებთ მკვდრებს, ეგების იყოთ გონებამახვილნი!“** (სურა აარაფი, აიათი 57)

**„როცა მას რამე ნებავს, საკმარისია უთხრას მას: იქმენ! და უმალ იქმნება ისიც."** (სურა იასინი, აიათი 82)

უდიდესი ღმერთი, ქვემოთ მოცემულ აიათში ბრძანებს, რომ ღამე დაძინება, დილით გაღვიძება სიკვდილისა და მკვდრეთით აღდგომის მაგალითია:

**„იმ დღეს ისინი თითქოს სწორად აღმართული რაიმესკენ მირბოდნენ, თვალები უპატივცემულობისგან დაბლა დახრილი და თავიანთთვის დარცხვენილი, საფლავებიდან წამოხტებიან და ისე გამოვლენ. აი, ეს არის მათთვის შეპირებული დღე!“** (სურა მეარიჯი, აიათები 43, 44)

**„უკვე იმ დღეს ვერ უშველის მათ, რომელთაც უსამართლობა ჰქმნეს, თავიანთი განცხადებანი და არც მოეთხოვებათ განცხადების გაკეთება!“** (სურა რუმი, აიათი 57)

**„სარგებლად თქვენთვის და თქვენი საქონლისთვის! მაგრამ როცა მოევლინება თავზარდამცემი (გამაყრუებელი) ხმა, იმ დღეს გაიქცევა ადამიანი ღვიძლი ძმისგან, დედისგან, მამისგან, მეუღლისგან და შვილებისგან! იმ დღეს ყოველ მათგანს თავისი საზრუნავი ექნება! იმ დღეს ნათელმოფენილი სახენი იქნება, გაცინებული, მომღიმარი! იმ დღეს მტვერში გახვეული სახენი იქნება, მას სიბნელე გადაეკვრება! აი, უარმყოფელნი და გზასამცდარნი ეგენი!“** (სურა აბესე, აიათები 34–42)

**„იმ დღეს, ზოგიერთი სახეები გაბრწყინდება და ზოგიერთი გაშავდება; მათ, რომელთაც სახე გაუშავდებათ, ეტყვიან: ნუთუ დაჯერების შემდეგ უარყეთ? მაშ, იგემეთ სასჯელი, შედეგად თქვენი ურწმუნოებისა! ხოლო რომელთაც სახეებიც გაბრწყინდება, ალლაჰის წყალობაში იქნებიან ისინი, და თანაც სამუდამოდ დამკვიდრებულნი მასში.“** (სურა ალი იმრანი, აიათები 106, 107)

ᲔᲐ

ადამიანი, რომელსაც სწორი შეფასების უნარი გააჩნია, შეიმეცნებს, რომ სამყაროში ერთი თესლის აფეთქებით, ჩვეულებრივ, გაზაფხულად გარდაქმნა, უმცირესი ნაწილაკებიდან სფეროებამდე, დაბადებულებიდან გარდაცვლილებამდე — ყველაფერი მოწესრიგებულია და ეს წონასწორობა, ჰარმონიულობა მარადიულობამდე გაგრძელდება. ამ ჰარმონიულობის დამწესებელმა უდიდესმა ალლაჰმა იმ უკიდეგანო სამყაროში, რომელსაც ადამიანის შემცნება ვერ სწვდება, ადამიანი ცარიელ ადგილზე შექმნა?

აიათში ნაბრძანებია:

أَيَحْسَبُ الْإِنسَانُ أَن يُتْرَكَ سُدًى

**„ნუთუ ეგონა ადამიანს, რომ უპასუხისმგებლოდ იქნებოდა მიტოვებული?“** (სურა ყიამე, აიათი 36)

**„ნუთუ ჩათვალეთ, რომ ჩვენ გაგაჩინეთ ტყუილუბრალოდ და რომ თქვენ ჩვენთან არ იქნებით მობრუნებულნი?“** (სურა მუმინუნი, აიათი 115)

იმათთვის, ვინც გათავისუფლდებიან ამქვეყნიური სათამაშოებით გართობისაგან და გულის სამყაროში შევლენ, სიკვდილი დასასრული კი არა, ჭეშმარიტი ცხოვრების საწყისი წერტილია. ასეთი ადამიანებისთვის სიკვდილი მოჩვენებების სამყაროდან ჭეშმარიტ სამყაროში გადასვლაა.

ადამიანის, რომელიც ზაფხულის ღრუბელივით მოკლევადიან ამქვეყნიურ ცხოვრებას საიქიოს მღელვარების გარეშე გაატარებს, ჰგავს იმ ადამიანის ცხოვრებას, რომელიც ვერ ხვდება, რომ დღის ბოლოს საღამო დადგება.

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

يَا أَيُّهَا النَّاسُ إِنَّ وَعْدَ اللّٰهِ حَقٌّ فَلَا تَغُرَّنَّكُمُ الْحَيَاةُ الدُّنْيَا وَلَا يَغُرَّنَّكُمْ بِاللّٰهِ الْغَرُورُ

**„ადამიანებო! უეჭველია, რომ ალლაჰის დანაპირები მართალია. ასე, რომ ფრთხილად იყავით, ამქვეყნიურმა ცხოვრებამ არ შეგაცდინოთ! გაიძვერა ეშმაკმა — ალლაჰი მოგიტევებთო — თქვენ არ მოგატყუოთ!“** (სურა ფატირი, აიათი 5)

როცა ადამიანი თავის შექმნასა და სამყაროს წყობას მაგალითის თვალთახედვით უყურებს, იძულებული ხდება, იფიქროს ამქვეყნიურ ცხოვრებაში როგორ იცხოვროს. ყოველ ადამიანს, რომელიც ცხოვრებას სერიოზულად უცქერის, ყველაზე მეტად სიკვდილის შემთხვევა აინტერესებს. ის შთამბეჭდავი დამშვიდობების მომენტი ადამიანისთვის დიდი საოცარი

სურათია. „სიკვდილი“ იმათთვის, ვინც ამქვეყნიურ ცხოვრებაში მხოლოდ სხეულისა და ვნების სურვილებზე ზრუნავს, ხოლო სულიერ მხარეს უძლურად ტოვებს, რა სამწუხარო დასასრული აქვს!.. ის ადამიანები ამქვეყნიური სიღარიბისგან წარმოშობილ სამწუხარო დანაკლისს მხოლოდ სიკვდილის შემდეგ, მეორედ მოსვლისას შეიმეცნებენ.

**„როცა ცა გაიპობა! და როცა ვარსკვლავები აირევ–დაირევა! და როცა ზღვები გადაივსება და გადმოიღვრება! და როცა საფლავები ამოტრიალდება! მაშინ შეიტყობს (ყველა) სული, რა წაიმძღვარა და რა გადადო!“** (სურა ინფითარი, აიათები 1–5)

აი იმ დღეს განკითხვის მოედნის ხალხი,

**„როცა იხილავენ იმ (წარღვნის) დღეს, მოეჩვენებათ თითქოსდა ერთი საღამო ან ერთი დილა დაჰყვეს.“** (სურა ნაზიათი, აიათი 46)

ამის გამოა, რომ ალლაჰის შუამავალი ამქვეყნის აღმწერ ერთ ჰადისში ბრძანებს:

**„ეს ქვეყანა მე რისთვის მჭირდება? ჩემი მდგომარეობა ამქვეყანაზე ჰგავს იმ მგზავრის მდგომარეობას, რომელიც ერთი ხის ჩრდილში ჩამოჯდება, შეისვენებს და შემდეგ ისევ გზას გააგრძელებს.“** (იბნ მაჯე, ზუჰდი, 3; იბნ ჰანბელი, 1, 391)

ლ

მთელი სამყარო მგრძნობიარე და გაწონასწორებული სისტემის საფუძველზეა შექმნილი. იქ ყველაფერი არსებულ წესებსა და კანონებს ემორჩილება.

ცა და დედამიწა ყოველი იქ მომხდარი შემთხვევის უბადლო მაგალითებია. მზე და მთვარე მოწესრიგებულად ამოდის და ჩადის, დღე და ღამე ასევე მოწესრიგებულად მისდევს ერთმანეთს, ღრუბლები ჩნდებიან და ქრებიან, წვიმა განსაზღვრული წესით ეცემა მიწას, დედამიწაზე გაზაფხული და შემოდგომა განსაზღვრული წესით მოდის. ასევე განსაზღვრულია ყველა არსების სარჩოს მომზადება. მაშინ, როცა სამყარო ამგვარად ტოტალურადაა მოწესრიგებული, შეიძლება იფიქრო, რომ სამყაროს ყველაზე ღირსეული ქმნილება, ქმნილებათა მოსართავი, საოცრებად შექმნილმა ადამიანმა იცხოვროს უაზროდ, წესებისა და გრძნობების გარეშე?

ადამიანი, რომელსაც ცხოვრება გამოსაცდელად ებოძა, ვალდებულია იცხოვროს გონებით, გრძნობებითა და დაწესებული წესების დაცვით.

ადამიანი ჭკუის წონასწორობითა და ჭეშმარიტ ცნობებზე დაყრდნობით გაწონასწორებული გრძნობებისა და ლამაზი მორალის პატრონი ხდება. ამგვარად, ის გულის სრულყოფილებასთან მიაღწევს, ხოლო ქმედებების წონასწორობას ყურანისა და სუნნეთის კანონებთან კავშირით იცავს.

მოკლედ ადამიანისთვის, რომელიც ყველაზე პატივცემული ქმნილებაა, აუცილებელია რწმენისა და ღვთისმოსავი ქმედებების კრიტერიუმების შესაბამისად იცხოვროს.

ქვემოთ მოცემულ აიათში სამკუთხედს, რომელსაც ადამიანი, ყურანი და სამყარო ჰქვია, ბევრი დახვეწილი და დიდებული წესი აერთიანებთ:

**„მოწყალემ შეასწავლა ყურანი, გააჩინა ადამიანი, შეასწავლა მას მჭერმეტყველება. მზე და მთვარე გათვლილი ანგარიშით (მოძრაობენ). და ვარსკვლავები და ხეები სეჯდეს ასრულებენ და ზეცაც, რომელიც აღმართა. და განათავსა სასწორი, რომ არ გადახდეთ წონაში. გამართეთ სასწორი სამართლიანად და არ დააკლოთ წონაში! და ქვეყანა, რომელიც განაწესა სულდგმულთათვის. “** (სურა რაჰმანი, აიათები 1-10)

ღმერთო! ჩვენ იმ მონა-მსახურთთაგანი გაგვხადე, ვინც საოცრებისა და საიდუმლოს ხაზინებს აღებს! განკითხვის დღეს მათთან ერთად შეგვკრიბე!

აამიინ!



# შესაფასებელი კითხვები

## ა. უპასუხეთ ქვემოთ მოცემულ კითხვებს

1. რომელია ის აიათი, რომელიც გვამცნობს, რომ ებრაელებმა უზეირს „ალლაჰის შვილი“ უწოდეს?
2. წარმოთქვით იმ აიათთაგან მესამე, რომლებიც სიკვდილის შემდეგ გაცოცხლების მტკიცებულებებადაა მოვლენილი.
3. ადამიანს, რომელიც უნაკლო ანგარიშისა და წონასწორობითაა შექმნილი, ჭკუის, გრძნობისა და ქმედების თვალსაზრისით რა კრიტერიუმები უნდა გააჩნდეს?
4. ისაუბრეთ „ასჰაბი ქაჰფის“ შესახებ.
5. „ასჰაბი ქაჰფის“ ძაღლი, მიუხედავად იმისა, რომ ძაღლი იყო, როგორ იკავებს იმათ შორის ადგილს, ვინც სამოთხეში შევა?
6. მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს.) ამქვეყნიურ ცხოვრებას რატომ ადარებს ხის ჩრდილში დასვენების შემდეგ გზის გაგრძელებას?

## ბ. შეავსეთ გამოტოვებული ადგილები

1. უზეირი ------------- შთამომავალია. ებრაელების მხრიდან ----------------- ცნობილი.
2. უზეირის შესახებ ყურანში ნაბრძანებია რომ ალლაჰმა მას სული წაართვა და --------- წლის შემდეგ ისევ გააცოცხლა.
3. მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) ბრძანებს: „პარასკევ დღეს სურა „-----------“ წაკითხვა მომავალ პარასკევამდე ჩადენილი ცოდვების გამოსასყიდია.“
4. ---------------- ქუდუსი დაიპყრო დაანგრია და ------------------ ეგზემპლარები დაწვა.
5. ებრაელებმა __ ---------------, ქრისტიანებმა კი ----- ----------- --------- უწოდეს და ამგვარად ღმერთს მოზიარე დაუწესეს.

## გ. შემოხაზეთ ქვემოთ მოცემული კითხვების სწორი პასუხები

**1. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ შეიძლება გამომდინარეობდეს უზეირის ასი წელი ძილიდან გამოსაფხიზლებლად?**

ა. უდიდესი ღმერთისთვის სიძნელეს არ წარმოადგენს ადამიანის მოკვდინება და ხელახლა გაცოცხლება.

ბ. უდიდეს ალლაჰს დამპალი ძვლების გაცოცხლებაც კი შეუძლია.

გ. ადამიანი შეიძლება ალლაჰმა დააძინოს და ამგვარად მტრებისგან დაიცვას.

დ. ყოველ საღამოს დაძინება და დილით გაღვიძება ადამიანისთვის გარდაცვალებისა და მკვდრეთით აღდგომის მნიშვნელობის მატარებელია.

**2. „ასჰაბი ქაჰფის“ შესახებ ქვემოთ მოცემულ ცნობათაგან, რომელი არ არის სწორი?**

ა. ისინი იყვნენ ვაჟკაცი ადამიანები, რომელთაც რწმენის დაცვის გამო ასობით წელიწადი ეძინათ.

ბ. ისინი იყვნენ ახალგაზრდები, რომელთაც ღმერთის გულით ირწმუნეს და ალლაჰი ძალიან შეიყვარეს.

გ. იყვნენ ადამიანები, რომლებმაც ურწმუნო და სულელ საზოგადოებაში სწორი გზა იპოვეს.

დ. იმდენად გამბედავები იყვნენ, რომ თავიანთი რწმენა ტირანების წინაშე აღიარეს.

**3. „ადამიანი თვლის, რომ უპასუხისმგებლოდ იქნებოდა დატოვებული?“** (სურა ყიამე, აიათი 36) **„(ჩათვალეთ, რომ) თქვენ ტყუილად შეგქმენით! და ჩათვალეთ, რომ თქვენ ჩვენთან მართლაც აღარ დაბრუნდებოდით?“** (სურა მუმინუნი, აიათი 115)

**ამ აიათებზე თუ დავფიქრდებით, „უპასუხისმგებლოდ დატოვებას“ რა მნიშვნელობა აქვს?**

ა. ადამიანი ალლაჰის მიერ წინასწარ დადგენილი ბედისგან თავისუფალი არ არის.

ბ. ადამიანი თავის ნება-სურვილზე თავისუფლად ვერ ცხოვრობს.

გ. ალლაჰი ადამიანებს ყოველგვარი საფრთხისგან დაიცავს.

დ. ადამიანს ნამოქმედარისგან ამქვეყნად მოგება არ რჩება, განისჯება.

**4. „რას ნიშნავს სიკვდილის შემდეგ გაცოცხლება?“**

ა. სულების მარადიულობას.

ბ. სიკვდილის შემდეგ საფლავში დანახულ ჯილდოს.

გ. სიკვდილის შემდეგ სხეულის ლპობას.

დ. სიკვდილის შემდეგ კიდევ ერთხელ გაცოცხლებასა და მარადიულად ცხოვრებას.

**5. „ადამიანებო! უეჭველია, რომ ალლაჰის დანაპირები მართალია. ასე, რომ ფრთხილად იყავით, ამქვეყნიურმა ცხოვრებამ არ შეგაცდინოთ! გაიძვერა ეშმაკმა ალლაჰის სახელით თქვენ არ მოგატყუოთ!“ (სურა ფატირი, აიათი 5)**

**ამ აიათში „ალლაჰის სახელით მოტყუების“ მნიშვნელობას, ქვემოთ მოცემული რომელი აზრი შეესაბამება?**

ა. ეშმაკი ადამიანს მუდმივად ეუბნება რა, „ალლაჰი მოწყალეა, ცოდვებს გაპატიებსო,“ — მას აქეზებს.

ბ. ეშმაკი ადამიანს, თავისზე მორჩილების სანაცვლოდ, ალლაჰის მოწყალებასა და მარადიულ ბედნიერებას ჰპირდება.

გ. ეშმაკი ადამიანს შეაცდენს და ალლაჰის მოწყალების ნაცვლად სატანჯველს ათხოვნინებს.

დ. ამქვეყნიური ცხოვრება ეშმაკს გავს: ადამიანს ალლაჰის წყალობებით აცდენს.

**6. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი თემა არ არის მოცემული სურა „ქაჰფში“?**

ა. რწმენისთვის ბრძოლა

ბ. სიკვდილის შემდეგ გაცოცხლება

გ. მუსასა და ჰიზირის ნოველა

დ. ბედირის ბრძოლა





# სწორი პასუხები

## ბ. გამოტოვებულ ადგილებზე ჩასასმელი სწორი პასუხები

1. ჰარუნის; ეზრად.
2 ასი.
3. ქაჰფი.
4. ბუჰთუნნასრმა; თევრათის.
5. უზეირს; ისას; ღმერთის შვილი.

## გ. ტესტების სწორი პასუხები

1. გ
2. ა
3. დ
4. დ
5. ა
6. დ

## ღრმა ჩაფიქრების შედეგად, მოთმინების სალეს ქვად ქცეული

# შუამავალი ეიუბი

ეიუბი იაყუბის ძმის — ლიასის შთამომავალი იყო, დამასკოს მხარეში ცხოვრობდა. მისი ცოტა ხალხს სწამდა.

ბაბუის ისჰაკის ვედრების წყალობით, ეიუბს უდიდესმა ალლაჰმა ბევრი ქონება, ადგილ-მამული და შვილი უწყალობა. მრავალი მოსამსახურე და ბევრი ცხოველი ჰყავდა. ის ღარიბებს, ობლებსა და ქვრივებს ბევრს ეხმარებოდა, საჭმელს არ შეჭამდა, სუფრასთან ერთი ღარიბი მაინც თუ არ იჯდა. ძალიან უყვარდა იმ სიკეთეების სტუმრისთვის შეთავაზება, რომლებიც ალლაჰმა უწყალობა.

**„აიღე ხელში ძნა, მერე დაარტყი იგი და არ დაარღვიო ფიცი. უეჭველად, ვპოვეთ იგი მომთმენად. რაოდენ მშვენიერი მსახური! უეჭველად, იგი კეთილისმქმნელი იყო.“** (სურა სადი, აიათი 44)

ეიუბი დამასკოს მხარეში მცხოვრები ადამიანების შუამავლად იქნა მოვლენილი. ის, რომ მას ერგო პატივი ალლაჰის ზეშთაგონების მიღებისა, ყურანში ასეა ნაბრძანები:

„(ძვირფასო!) **უეჭველად, ჩვენ შენ შთაგაგონეთ, როგორც ნუჰს შთავაგონეთ და შუამავლთ მის შემდგომ, და (როგორც) ჩვენ შთავაგონეთ იბრაჰიმს და ისმაილს, ისჰაყს, იაღყუბს და შტოებს, ღისას, ეიუბს, იუნუსს, ჰარუნს და სულეიმანს და მივეცით ზებური (ფსალმუნი) დავუდს;“** (სურა ნისა, აიათი 163)

**„და ჩვენ ვაჩუქეთ მას ისჰაყი და იაღყუბი და სწორ გზაზე დავადგინეთ ყველა, წინათ ჭეშმარიტ გზაზე დავადგინეთ ნუჰი და**



ლაზიქიე
კვიპროსი
ჰამა
მდ. ასი
ჰუმუსი
ხმელთაშუა ზღვა
შამი
ბალებექი
დიმეშქი
ბესენიე
ჰაითა
თაბერიე
ბუსრა
მდ. იორდანე
ერიჰა
ამმანი
ქუდუსი
ელ ჰალილი
მაანი
ეილე
აქაბეს ყურე

**მისი შთამომავლები: დავუდი და სულეიმანი და ეიუბი და იუსუფი და მუსა და ჰარუნი. და ასეთნაირად მივაგებთ სიკეთისმქმნელთ!“** (სურა ენამი, აიათი 84)

## გამოცდა, მოთმინება და ჯილდო

ეიუბს ყველა ის სიკეთე, რომელიც ღმერთმა უწყალობა, ამქვეყნიური სიმდიდრე, შვილები თითო-თითოდ წაერთვა. ეს ღვთიური გამოცდა იყო. ამის შემდეგ მძიმედ დაავადდა. მაგრამ ყველა უბედურება, რომელიც თავს დაატყდა, მორჩილად მოითმინა და ღმერთის მოწონება დაიმსახურა. მისი ეს მოთმინება და ღმერთზე ნდობა კაცობრიობის ისტორიაში საოცარ მაგალითად იქცა.

ეიუბს ეს მძიმე გამოცდები შუამავლობის პერიოდში მოეწყო. მის ღირსეულ ქცევას ყოველგვარი უბედურებისა და გამოცდის წინაშე, ეშმაკი ვერ იტანდა. ეშმაკმა ადამიანის სახე მიიღო, ხალხს შორის დადიოდა და ამბობდა:

„ამდენ სიკეთესა და სიუხვეში მონა-მსახურობის შესრულება ადვილია. ეიუბი ერთხელაც გაჭირვებისა და უბედურების მომენტში უნდა ვნახოთ!“

ამგვარად, მუდმივად ცდილობდა მისი ავტორიტეტი დაეკნინებინა.

იმისათვის, რომ ხალხისთვის ეიუბის ღმერთისადმი ნდობა ეჩვენებინა, ამ საყვარელ შუამავალს ათასგვარი უბედურება მოუვლინა.

უდიდესმა ღმერთმა ეიუბის გამოცდა რომ ისურვა, პირველ რიგში, მას ქონება წაართვა. ნიაღვრით — ცხვრები, ქარის საშუალებით კი — ნათე-სები გაუნადგურა. ეშმაკმა ეს ხელსაყრელ შემთხვევად ჩათვალა, მაშინვე მწყემსის სახე მიიღო და ეიუბთან გაიქცა. ტირილით მოუთხრო მომხდარის შესახებ:

„ეიუბ! დიდი უბედურება მოხდა. მთელი შენი ქონება და ადგილ-მამული განადგურდა.“

ეიუბი ამ ამბავს საერთოდ არ აუღელვებია, მშვიდად ღმერთს ქება-დიდება შეასხა და ადამიანის სახემიღებულ ეშმაკს უთხრა:

„ქონება და ადგილ-მამული მე ღმერთმა მიწყალობა. ახლა წამართვა. ყველაფრის ერთადერთი პატრონი ის არის, ისურვებს — მომცემს, ისურ-ვებს — წამართვამს!“

ეს სიტყვები ეშმაკის ცუდ ხასიათზე დაყენებისთვის საკმარისი აღმოჩნ-და.

ამის შემდეგ, ეიუბის შვილები გაკვეთილის სწავლისას მიწისძვრის შედეგად დაიღუპნენ. ეშმაკი კვლავ მოთქმა–გოდებით ეიუბთან მივიდა მის ასაჯანყებლად, თვალებიდან მდუღარე ცრემლებს ღვრიდა. უთხრა:

„ეიუბ! უდიდესმა ალლაჰმა შენი სახლი მიწისძვრით დაანგრია. ყველა შვილი წაგართვა. მათი გოდების მოსმენა აუტანელი იყო.“

შემთხვევა ისეთი გრძნობით მოუყვა, რომ ეიუბის გულში ჩაბუდე–ბულმა გულისხმიერებამ თვალებში ცრემლების სახით გამოჟონა. მაგრამ ამ გამოცდის წინაშეც დიდი მოთმინება გამოიჩინა და ღმერთის ბედისადმი მორჩილება გამოიჩინა.

ეშმაკი გაბრაზდა, რადგანაც მიზანს ისევ ვერ მიაღწია. კვლავ რაღაცის თქმა დააპირა, მაგრამ შუამავალმა ეიუბმა უთხრა:

„წყეულო! შენ ეშმაკი ხარ და გინდა წამაქეზო, რომ ჩემს ღმერთს ავუჯანყდე! იცოდე, რომ შვილები ჩემზე ანაბარი იყო. პატრონმა ისინი უკან წაიყვანა, მომცემიც ისაა და წამრთმევიც. მე რატომ უნდა გავნაწყენ–დე? მე ვარ მონა–მსახური, რომელიც ღმერთს ყველა საფეხურზე თაყვანს სცემს!“

ღვთისმოსავი ადამიანის ღმერთზე ნდობას აზიზი მაჰმუდი ამ ბეითში ლამაზად გადმოგვცემს:

„ამღები შენ ხარ, მომცემი შენ ხარ, დამწესებელი შენ ხარ;

რასაც გვიბოძებ ისაა, ჩვენ სხვა რა გვაქვს?!...“

ენეს ბინ მალიქი ბრძანებს:

„(ჩემს მამინაცვალს) აბუ თალჰას ერთი შვილი ჰყავდა. როცა ის მოგზაურობაში იყო წასული, მის შვილს საშინელი ავადმყოფობა შეეყარა და გარდაიცვალა. მისმა ცოლმა—უმმუ სულეიმმა მკვდარი შვილი განბანა, სუდარაში გახვია და სახლის ერთ მხარეს დადო. აბუ თალჰა მოვიდა თუ არა იკითხა, ბავშვი როგორ იყო.

ცოლმა უპასუხა:

„დაწყნარდა, ვიმედოვნებ, რომ მშვიდადაა!“

დილით აბუ თალჰამ რიტუალურად განიბანა. გარეთ გასასვლელად რომ მოემზადა, ცოლმა მას შვილის გარდაცვალების შესახებ ამცნო. აბუ თალჰა დიდმა მწუხარებამ მოიცვა და მაშინვე მუჰამმედ შუამავალთან (ს.ა.ს) წავიდა, მასთან ერთად ნამაზი ილოცა. შემდეგ მომხდარის შესახებ შუამავალს უამბო. შუამავალმა უთხრა:

**„ვიმედოვნებ, რომ უდიდესმა ალლაჰმა ეს ღამე თქვენთვის ნა–ყოფიერად აქცია.“** (ბუჰარი, ჯენაიზი, 42, ედები, 116)

ენეს ბინ მალიქის გადმოცემული ეს შემთხვევა უმმი სულეიმის გა–მჭრიახობის, ღვთისმოსაობის, განსაკუთრებით კი ღმერთისადმი ნდობის

მაჩვენებელია. ეს შემთხვევაც გამოხატავს, რომ დედ–მამა, შვილი, ად–გილ–მამული და ყველა არსება მხოლოდ და მხოლოდ ანაბარია და მას პატრონი მაშინ წაიყვანს, როცა ისურვებს. უმმუ სალიმე თავისი ქმედებით აბუ თალჰას თითქოს ეუბნებოდა:

ჩვენი შვილი უკან იხმო ძალამ, რომელმაც ის გვიბოძა. რაღაც დროის შემდეგ, განკითხვის დღეს მას კვლაც შევხვდებით. არ იდარდო და ხმა არ ამოიღო! დაეთანხმე ღმერთისგან მოსულს!

უდიდესმა ღმერთმა, ცოტა ხნის შემდეგ, უმმუ სულეიმეს ბავშვი უწ–ყალობა. მას შუამავალმა სახელად აბდულლაჰი დაარქვა.

ალლაჰმა ბოლო გამოცდად ეიუბს მძიმე ავადმყოფობა შეჰყარა. ავად–მყოფობა იმ დონემდე გაუმწვავდა, რომ მისი მოვლა მხოლოდ მის ცოლს რაჰიმე ხათუნს შეეძლო. ხელსაქმით მოიპოვებდა სარჩოს. ეიუბისათვის ყველა სამსახურს სიყვარულით აკეთებდა.

ეიუბს ამ დაავადების დროსაც კი არ დაუჩივლია. ღმერთზე იყო მინდობილი და ითმენდა, მის ქება–დიდებას აგრძელებდა. შუამავლური დელიკატურობა გამოიჩინა, ავადმყოფობა და დაღლილობა ეშმაკს მიაწე–რა:



„(შუამავალო!) **და გაიხსენე ჩვენი მსახური ეიუბი. აკი, მან შეევე–დრა თავის ღმერთს: უეჭველად, ეშმაკმა შემყარა ავადმყოფობა და ტანჯვა.“** (სურა სადი, აიათი 41)

ეშმაკი ეიუბის ლამაზ მდგომარეობაზე ეჭვიანობდა და მისი შეწუხება უნდოდა. მაგრამ ეიუბს შემეცნებული ჰქონდა, რომ ყველაფერი ალლაჰს ეკუთვნოდა და მასზე იყო მინდობილი.

ეშმაკს, ეიუბთან დაკავშირებით, ყველა მცდელობა წყალში ჩაეყარა და ახლა ქალაქელებს შეუჩნდა:

„ღმერთო! რაჰიმე არ ნახოთ და მას არ დაეხმაროთ, თორემ ეიუბის ავადმყოფობა თქვენც გადაგედებათ! ის ახლავე ქალაქიდან გააძევეთ!“

ქალაქელები ეშმაკის ამ პანიკას აჰყვნენ და რაჰიმეს უთხრეს:

„ეიუბთან ერთად აქაურობა დატოვე, თორემ ჩაგქოლავთ!“

რაჰიმე ხათუნი გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდა, წმინდა ეიუბი ზურგზე აიკიდა და იქაურობას გაეცალა. ქალაქგარეთ თავისთვის ერთი ადგილი მონახა. ეიუბს ქვიშისგან საწოლი გაუკეთა, ბალიშად ქვა დაუდო. შემდეგ პატარა ქოხი გააკეთა და იქ ეიუბის სამსახური ერთგულად გან–გრძო.

ალლაჰის მომთმენი მონა–მსახური ეიუბი ამ მდგომარეობაშიც კი შუა–მავლობის მოვალეობას ასრულებდა. იქ გამვლელებს შარიათის აკრძალ–ვებისა და ბრძანებების შესრულებისკენ მოუწოდებდა.

თავის სარჩენად რაჰიმე ხათუნი ქალაქელ ქალებს ძაფს უგრეხდა. ერთხელ ქმარს უთხრა:

„შენ შუამავალი ხარ, უდიდესი ალლაჰისგან ჯანმრთელობა რომ ითხოვო, ამ დარდებს ჩამოგაშორებს!“

ეიუბმა ჰკითხა:

„ჯანმრთელად რამდენ წელს ვიყავი?“

რაჰიმემ უპასუხა:

„ოთხმოც წელს.“

შუამავალ ეიუბმა უთხრა:

„რაჰიმე! სანამ ჩემი გაჭირვებისა და უბედურების წლები არ გაუ–თანაბრდება იმ წლებს, ჯანმრთელად რომ ვიყავი, მრცხვენია ღმერთთან დავიჩივლო. მაშინ, როცა უდიდესი ალლაჰი ჩვენ უამრავ წყალობებს გვიბოძებდა, მისგანვე მოვლენილი უბედურებები რატომ არ უნდა მოვით–მინოთ?!“

შუამავალ ეიუბის ეს უსაზღვრო მოთმინების უნარი, ისე, როგორც აიათებში, ასევე ჰადისებშიც შექებულია:

**„წმინდა ეიუბი, ადამიანებს შორის ყველაზე რბილი ხასიათის, ყველაზე მომთმენი და გაბრაზების ყველაზე მეტად დამფარავი იყო.“** (იბნ აბუ შეიბე, III, 201)

მისი ღმერთისადმი მორჩილება უნაკლო იყო. ქვემოთ მოცემული ლექსი მის მოთმინებას და ღმერთზე მინდობას რა კარგად გამოხატავს:

*„მე მომწონს შენგან რასაც მივიღებ,*

*ქალთა სამოსს, მსუბუქ სუდარას.*

*ეკალს, ან ვარდის ჩვეულ ღიმილებს,*

*დარდებს, წყალობებს, ნატრულ მუდარას.*

ეშმაკმა, რომელმაც ეიუბი ვერ შეაცდინა, ახლა მის ცოლს რაჰიმე ხათუნს შეუჩნდა. განუწყვეტლივ მასთან დადიოდა და ცდილობდა შეეცდინა. რაჰიმემ ეს ყველაფერი ეიუბს მოუთხრო, რომელმაც უთხრა:

„ქალბატონო, ის პიროვნება, ვისაც უნდა შენ გზიდან გადაგაცდინოს, ეშმაკია. ყურადღებით იყავი, შენი შეშინება და ჩემგან მოშორება უნდა.“

რაჰიმე იუსუფის შთამომავალი იყო. მისი სილამაზე წინაპარ იუსუფისგან არეკლილი მშვენიერება იყო. იმ მხარეში მასზე ლამაზი ქალი არ დაიარებოდა. ამის გამო, ერთ დღეს ეშმაკი მის წინაშე მოხდენილი კაცის სახით მივიდა და უთხრა:

„შენზე ლამაზი არავინ მინახავს. მე აქ ახლო სოფლიდან, უსაზღვროდ მდიდარი ადამიანი ვარ.“

რაჰიმე ხათუნი ღმერთს შეეფარა.

„მე ავადმყოფი ეიუბ შუამავლის ცოლი ვარ. მას ვემსახურები. ამ ღირსეული შუამავლის გარდა, არავისკენ გადავიხრები“. — უპასუხა და გზა განაგრძო.

რაჰიმე ეიუბთან რომ დაბრუნდა, თავს გადამხდარი ამბავი უამბო. წმინდა ეიუბი ამ სიტყვებმა დაამწუხრა. განრისხებულმა უთხრა:

„შენ მე არ გითხარი, რომ მას მოერიდე და თავი შორს დაიჭირე მეთქი?! თუ გამოვჯანმრთელდები, ას როზგს დაგკრავ!“

ეიუბის ავადმყოფობა დღითი დღე უფრო ძლიერდებოდა. მან ზეცისკენ ხელები აღაპყრო და თქვა:

**„და ეიუბი, აკი მოუხმო თავის უფალს: უეჭველად, მე მეწია უბედურება და შენ ხარ ყოვლად მოწყალე მოწყალეთა შორის!“** (სურა ენბია, აიათი 83)

ამგვარად, გული ალლაჰისკენ მიმართა, რათა ალლაჰის უდიდესი წყალობა მასზედ გადმოსულიყო.

ერთი ადამიანი მუჰამმედ შუამავალთან მესჯიდში შევიდა და მას შუამავალ ეიუბის შესახებ შეკითხვები დაუსვა. ალლაჰის შუამავალი ატირდა და ასე უპასუხა:

**„უდიდეს ალლაჰს ვფიცავ, რომ ეიუბი უბედურების გამო არ კვნესოდა, არ ჩიოდა. მაგრამ ის შვიდი წლის, შვიდი თვის, შვიდი დღის და შვიდი ღამის განმავლობაში გამოცდის ქვეშ იმყოფებოდა. ფეხზე მდგომს ნამაზის ლოცვა უნდოდა, ვერ გაუძლო, დაეცა. ღმერთის გზაზე სამსახურს რომ გამოაკლდა, თქვა: მე ნამდვილმა ავადმყოფობამ შემიპყრო.“** (იხ. ქურთუბი, თეფსირი **XI**, 323)

წმინდა ეიუბის ეს გამოხატულებები ბუზღუნსაც რომ ჰგავდეს, სინამდვილეში ვედრება იყო. რადგან ბუზღუნი ადამიანებისთვის გაკეთებული საჩივარია. ალლაჰისკენ მიმართვა ბუზღუნი არ არის. იაყუბიც ხომ იუსუფთან განშორებისას ღრმა მწუხარებით ამბობდა:

**„მიუგო: მხოლოდ ალლაჰს შევჩივი ჩემს ნაღველს და დარდს. და მე ვუწყი ალლაჰისგან იმას, რასაც თქვენ არ უწყით.“** (სურა იუსუფი, აიათი 86)

## ავადმყოფობისგან ხსნა

რაჰიმე ხათუნი ერთ დღეს საჭმლის საძებნელად წავიდა. ამ დროს ეიუბთან ჯებრაილი მოვიდა და ღმერთის შემდეგი ბრძანება მოუტანა:

„ეიუბ! შენ უბედურება მოგივლინე, მოითმინე. ახლა ჯანმრთელობასა და სიკეთეს გიბოძებ!“

**„დაჰკარი ფეხი ძირს! ესაა წყალი განსაბანი, ცივი და დასალევი.“** (სურა სადი, აიათი 42)

ეიუბი ალლაჰის ბრძანებას დაემორჩილა და ფეხი მიწას დაჰკრა. მიწიდან მაშინვე წყარომ ამოხეთქა. ამ წყლით დაიბანა და სასწაულებრივად ყოველგვარი დაავადებისგან განიკურნა. სხვა თქმულების მიხედვით, ეიუბმა მიწას ფეხი რომ დაჰკრა, მიწიდან ორმა — ცივმა და ცხელმა წყალმა ამოხეთქა, მანაც ცხელი წყლით დაიბანა, ცივი კი დალია.

„ფეხი მიწაზე დაჰკარი!“ — ბრძანებაში ყურადღება მისაქცევი საკითხია ის, რომ სასწაულის მოხდენის დროსაც კი ადმიანის გარჯაა საჭირო. რაც ნიშნავს, რომ საქმეში პირველი ნაბიჯი ყოველთვის ადამიანმა უნდა გადადგას. ადამიანმა გამოსავალიც უნდა ეძებოს, მხოლოდ ვედრებებით არ უნდა შემოიფარგლოს. ვედრების პირობების შესრულებაცაა საჭირო.

შუამავალი ეიუბი თავმდაბლად ღმერთისკენ მიიმართა და მისი ვედრება დაკმაყოფილებული იქნა, მისთვის განკურნების, ღმერთის წყალობის კარები გაიღო.

**„ჩვენ შევისმინეთ მისი ვედრება, მოვაშორეთ უბედურება და ვუბოძეთ მას თავისი ოჯახი და ერთი იმდენიც მათთან ერთად ჩვენგან მოწყალებად და შეგონებად მსახურთათვის!“** (სურა ენბია, აიათი 84)

ჯებრაილი, ალლაჰის ბრძანებით, გამოჯანმრთელებულ ეიუბთან მივიდა, თავზე გვირგვინი დაადგა და ლამაზი ტანსამელი ჩააცვა. ამის შემდეგ ალლაჰმა წყალობის ღრუბელი მოუვლინა და ზემოდან ოქროს ნამცეცები გადმოაყარა.

ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

**„მაშინ, როცა ეიუბი წყალში ბანაობდა, მის წინ ოქროს კალიების ფარა გამოჩნდა. ეიუბმა მაშინვე მათი შეგროვება და ტანსაცმლის გავსება დაიწყო. ამაზედ უდიდესმა ალლაჰმა ბრძანა:**

**ეიუბ! ხედავ მე შენი ქონება უკან არ დაგიბრუნე და არ გაგამდიდრე? შუამავალმა ეიუბმა უთხრა:**

**დიახ ღმერთო! მე ამგვარად გამამდიდრე, მაგრამ შენი სიკეთისა და ხვავიანი ხაზინების წინაშე მაძღარი ვერ ვიქნები. ამიტომაც შენს საფეხურებიდან რაც არ უნდა მოვიდეს, თანახმა ვარ.** (რადგან მბოძებელი შენ ხარ! შენს ბოძებულზე უარს როგორ ვიტყვი?!)“. (ბუჰარი, გუსლი, 20, ნესაი, გუსლი, 7)

ამ დროს რაჰიმე ხათუნი ქალაქიდან დაბრუნდა. შუამავალი ეიუბი ვერ იცნო. ჩათვალა, რომ ის დაიკარგა და მოსაძებნად სირბილი, კივილი და ტირილი დაიწყო. ეიუბმა დაუძახა:

„ქალბატონო, ვის ეძებ?“

„ერთი ავადმყოფი, ჩემი ცხოვრების ამხანაგი იყო. დამღლელიც რომ ყოფილიყო, მას სიამოვნებით ვემსახურებოდი. ახლა დავკარგე ის ხაზინა, რომელიც გულს სიმშვიდეს მიანიჭებდა.“

„ის როგორი ადამიანი იყო?“

„ის ძალიან მომთმენი ადამიანი იყო. ჯანმრთელობისას თქვენ გგავდათ.“

„რაჰიმე! ვისაც შენ ეძებ, მე ვარ. უდიდესმა ალლაჰმა მე ჯანმრთელობა მიბოძა.“

სიხარულით ორივე ატირდა. ღმერთს მადლობა შესწირეს.

ეიუბი ძველ სიჭარმაგესა და ახლგაზრდობას დაუბრუნდა. უდიდესმა ალლაჰმა მას წინანდელზე მეტი ქონება და შვილები უწყალობა. მიმო-

ფანტული ოჯახის წევრები ისევ ერთად შეიკრიბნენ და წინანდელზე უფრო მეტი ღვთის წყალობის ბედნიერება ხვდათ წილად.

შუამავალმა ეიუბმა, ჯანმრთელობა რომ დაუბრუნდა, პირველ ღამეს გამთენიისას გულიდან „ააჰ“ ამოთქვა. მიზეზი რომ ჰკითხეს, უპასუხა:

ყოველ გამთენიისას მესმოდა ხმა: „ჩევნო ავადმყოფო, როგორ ხარ?“ ახლა კვლავ ის დრო მოვიდა, მაგრამ არ გამიგონია ხმა: „ჩვენო ჯანმრთელო, მონა–მსახურო, როგორ ხარ?“ ამიტომაც ვტირი.

## რაჰიმე ხათუნის სამსახურის ჯილდო

გადმოცემის მიხედვით, ეიუბს გამოჯანმრთელებამდე დაფიცებული ჰქონდა რომ ცოლს შეცდომის გამო გამოჯანმრთელებისთანავე ას როზგს დაჰკრავდა, მაგრამ მის წინაშე ცოლის სამსახური და თავგანწირვა დიდი იყო. ამ მიზეზით უდიდესმა ალლაჰმა ასი ღეროსგან შემდგარი ძნის ერთხელ დაკვრა საკმარისად ჩათვალა და ასე უბრძანა:

**„აიღე ხელში ძნა, მერე დაარტყი იგი და არ დაარღვიო ფიცი. უექველად, ვპოვეთ იგი მომთმენად. რაოდენ მშვენიერი მსახური! უექველად, იგი კეთილისმქმნელი იყო.“** (სურა სადი, აიათი 44)

აიათში მოცემული ეს ნებართვა გაგებულ იქნა, როგორც ეიუბის ნებართვა. რადგანაც ნათლად არ არის განმარტებული, ეს კონა რის კონაა, მას სხვა მნიშვნელობებიც ენიჭება.



# ბედის მორჩილება

ალლაჰის გარდა ყველა არსება, ყველაზე მარტივიდან სრულყოფილებამდე, თანამიმდევრობის კანონს ემორჩილება. ამ თანამიმდევრობის მწვერვალზე ადამიანი დგას. რადგან ის არის არსება, რომელსაც წილი ღმერთის თვისებებისგან ერგო. ამის გამო ადამიანს ახასიათებს ისეთი თვისება, როგორიცაა კონტრასტული პოლუსების — სიკეთისა და ბოროტების, მადლისა და ცოდვის გარჩევა და რომელიმესკენ გადახრა.

ადამიანი ღმერთს თავისი ნება-სურვილით უახლოვდება იმდენად, რამდენადაც დამტკიცებული ტენდენციების განვითარების მხრივ გამოყენებას შეძლებს და გულის განწმენდით თავის პიროვნებაში სიკეთის მაღლა დაყენებას უზრუნველყოფს. გულებმა, რომლებმაც იციან ღმერთთან დაახლოების მნიშვნელობა, გზის დასასრულს რომ მიაღწევენ, ისე, როგორც უცხო მხარეში მოგზაური საყვარელთან შეხვედრისას, ბედნიერებასა და სიხარულს განიცდიან.

ამგვარად, ღმერთსა და ადამიანს შორის მანძილი მცირდება, უცხოობაში ცხოვრების ტანჯვასავით განცდა სრულდება. ის დარდები, რომლებიც ღმერთთან სიშორეს იწვევს, სინამდვილეში არ მცირდება მაგრამ ღმერთზე მორჩილი გულები ამ ტანჯვას ვერ გრძნობენ. ღმერთის მიერ ბოძებული სიმშვიდის წყალობით ყოველგვარი ტანჯვა თითქმის შეუგრძნობელი ხდება.

ამ საფეხურზე ტანჯვა ადამიანის მხრიდან შეიმეცნება როგორც ღმერთის კეთილგანწყობა და ჩვეულებრივ მხიარულებად იქცევა. სულში ჩასახლებული ეს მხიარულება ზოგჯერ მთელ სხეულს მოიცავს. ამის თვალსაჩინო მაგალითია, წმინდა ალის ბარძაყში ნამაზის დროს შერჭობილი ისრის ამოძრობა, რომ აღარ უნდოდა, რადგანაც ის ნამაზის დროს შეერჭო და ტკივილს საერთოდ არ გრძნობდა.

ნაღვლიანმა იუნუსმა, რომელმაც ამქვეყნიური სურვილები და ვნებები დაძლია, სრულყოფილებას მიღწეული გულების დონეს და იმას, რომ თავადაც წარმავალია, ასე გამოხატა:

„საუბარი სჭირდებათ სუფებს
საიქიო კი – ერთგულებს
მიჯნურს სჭირდება ლეილა,
მე – შენი არსება ყველა.

იუნუსის მიერ შემეცნებულ ამ სრულყოფილებასთან მიღწევის ყველა-ზე ღირსეული საშუალება, ტანჯვის სათავე — უბედურებებია.

როცა ალლაჰის შუამავალი ავად იყო, აბუ საიდ ელ-ჰუდრიმ მოინახულა, დააკვირდა, ის როგორ ტკივილებს განიცდიდა და ასე გადმოსცა:

„შუამავალს ხელი დავადე, საბნის ზემოდანაც კი შევიგრძენი, როგორი სიცხე ჰქონდა. ვუთხარი:

„ალლაჰის შუამავალო, ძალიან მაღალი სიცხე გაქვთ!"

**„ჩვენ** (შუამავლები) **ასე ვართ. უბედურებები ერთმანეთის მიყოლებით დაგვატყდება თავს, ამის სანაცვლოდ ჯილდოც საფეხურებად გვებოძება."**

„ალლაჰის შუამავალო! ადამიანებს შორის ვინ არიან ისინი, ვინც ყველაზე მეტი უბედურების ზემოქმედების ქვეშ არიან?"

**„შუამავლები!"**

„შემდეგ?"

**„შემდეგ ღვთისმოსავნი! — ბრძანა და ასე განმარტა: მათგან ერთი ისეთ სიღარიბეში ჩავარდა, რომ არაფერი გააჩნდა იმ ნაბადის გარდა, თავად რომ ეფარა. მაგრამ მათ უბედურება ისე უხაროდათ, როგორც თქვენ სიუხვე."** (იბნ მაჯე, ფითენ, 23)

დარდი და ტანჯვა-წვალება ისე ჩანს, თითქოს ცხოვრებაში ბედნიერებას ებრკოლება, სინამდვილეში ასე არ არის. იმათთვის, ვინც იცის, რომ უნდა მოითმინოს და ალლაჰის ბედისწერას უნდა დაემორჩილოს, ეს შესაძლოა დიდ სიხარულსა და ბედნიერებასთან მიღწევის საშუალებად იქცეს.

მევლანა ამ მდგომარეობას შემდეგნაირად გამოხატავს:

„დარდის ხელი, გულის ტოტს გამხმარ ფოთლებს აცლის. მის ადგილზე უფრო ნაზი, უფრო ქორფა ფოთლები ამოდის."

ეიუბს, საშინელი ავადმყოფობის დღეებში, ცოლმა — რაჰიმე ხათუნმა უთხრა:

„შენ შუამავალი ხარ! ალლაჰისგან ჯანმრთელობა ითხოვე და დარდი მოგაშოროს!"

მიუხედავად ყველა უბედურებისა და მძიმე მდგომარეობისა, ეიუბს ალლაჰთან თავის მდგომარეობაზე არ დაუჩივლია. მოთმინება გამოიჩინა და ალლაჰის ბედს დამორჩილდა, ღმერთისთვის ჯანმრთელობაც კი არ უთხოვია. ცოლის დაჟინებაზე მხოლოდ, ალლაჰის მისამართით, ასე წარმოთქვა:

„შენ მოწყალეთაგან, ყველაზე მოწყალე ხარ!"

ამ ვედრებაზე, უდიდესმა ალლაჰმა, განკითხვის დღემდე ყველა ადამიანისთვის წყალობის მაგალითად, მისი დარდი გააქრო, ავადმყოფობისგან განკურნა. უდიდესმა ალლაჰმა გადმოსცა, რომ ყველაფერ თავსგადამხადრის მიუხედავად, ეიუბი ბედის მორჩილი, მომთმენი მონა-მსახური იყო.

ეიუბის მოთმინება და ბედისადმი მორჩილება ის მშვენიერი მაგალითია, რომლისგანაც ღმერთის გზაზე მდგომმა ადამიანებმა და სწავლულებმა წილი აიღეს.

ალლაჰის შუამავალი ტაიფში გადატანილი ამბის შემდეგ დაჯილდოვდა ისეთი ჯილდოთი, რომლის ბედნიერება სხვა არავის რგებია წილად, ეს ჯილდო ცად ამაღლება იყო. ამგვარად ტანჯვა-წამებამ მას დიდებული საჩუქრისთვის კარები გაუღო.

ასევე ძალიან საყურადღებოა იბრაჰიმის მიერ გამოჩენილი ბედისადმი მორჩილება და ღმერთისადმი ნდობა ცეცხლში ჩაგდების მომენტში.

ჯებრაილი მასთან მივიდა და უთხრა:

„რაიმე სათხოვარი გაქვს? ჩემგან არაფერი გინდა?“

მანაც უთხრა:

„სათხოვარი მაქვს, მაგრამ შენთან არა!“

შემდეგ ჯებრაილს ჰკითხა:

„ცეცხლს ძალას ვინ აძლევს?“

შედეგად, ალლაჰისადმი იბრაჰიმის სიყვარულის ცეცხლმა ამქვეყნიური ცეცხლი ერთ წამში გაანადგურა, რადგან იბრაჰიმში ყველა უსულო ქმნილების საიდუმლოებები გამოვლინდა და ის ღმერთის სიძლიერეში ჩაიკარგა.



ღმერთის გზაზე ყველაზე მაღალი საფეხური, რომელთანაც შეიძლება ადამიანმა მიაღწიოს არის ის საფეხური, რომელსაც ღმერთის კმაყოფილება ჰქვია. ეს კი ადამიანის ბედზე მორჩილებისა და მასზე მინდობის შედეგად მიღებული ჯილდოა. აიათში ნაბრძანებია:

رَضِيَ اللّٰهُ عَنْهُمْ وَرَضُوا عَنْهُ...

**„მათი საზღაური მათი ღმერთის წინაშე ედენის სამოთხეებია, სადაც ძირს მდინარეები მოედინება, იქ სამუდამოდ დაჰყოფენ. ალლაჰი კმაყოფილია მათით და კმაყოფილნი არიან ისინი მისგან (ალლაჰისგან). აი, ეს მათთვის, ვინც მოკრძალებულია უფლის წინაშე!“** (სურა ბეიინე, აიათი 8)

ეს მიანიშნებს ღვთისმოსავების მდგომარეობაზე, რომლებიც არიან ის ღვთისმოსავი ადამიანები, ვინც სულეიმანის მსგავსად ასრულებენ ვედრე-ბას:

**„გაიღიმა მისი სიტყვების გამგონმა და თქვა: ღმერთო ჩემო! შთამაგონე, რომ მადლიერი ვიყო იმისთვის, რაც მიბოძე მე და ჩემს მშობლებს, და რომ ვჰქმნა კეთილი საქმე, რომელსაც მოიწონებ. და შემიყვანე შენს მოწყალებაში მართლმორწმუნე მსახურებთან ერ-თად!“** (სურა ნემლი, აიათი 19)

უამრავი მონა-მსახურია, რომელიც ალლაჰის კანონების წინაშე ქედს იხრის და მის ბედს ემორჩილება. უეჭველია, რომ მათგან ერთ-ერთი ომერ იბნ აბდულაზიზია.

ომარ იბნ აბდულაზიზს, როცა ეკითხებოდნენ:

„რა გიყვარსო?“

პასუხობდა:

„ჩემთვის საყვარელი მხოლოდ ის არის, რაც ალლაჰმა ბედად დამიწე-სა. მე უდიდესი ალლაჰის კანონები მიყვარს.“

იმ მონა-მსახურების, რომლებიც ალლაჰის ბედს ემორჩილებიან, საი-ქიო ჯილდო აიათში ასეა მოცემული:

„(განკითხვის დღეს) **ბრძანა ალლაჰმა: ეს არის დღე, როცა მარ-თალთ სარგებელს მოუტანს მათი სიმართლე. მათთვისაა სამოთხენი, სადაც ძირს მდინარეები მოედინა. და იქ დარჩებიან სამუდამოდ. ალლაჰი კმაყოფილია მათი და მისით კმაყოფილი არიან ისინი. ესაა ნეტარება უდიდესი.“** (სურა მაიდე, აიათი 119)

თქმულების მიხედვით, სამოთხეში შემსვლელებს ალლაჰი ეტყვის:

„დაემორჩილეთ? მოგეწონათ?“

ისინიც ეტყვიან:

**„ღმერთო ჩვენო, როგორ არა, ჩვენ მოგვეცი ის სიკეთე, რომელიც სხვა არც ერთი ადმიანისთვის არ გიბოძებია“**

ამაზედ უდიდესმა ალლაჰმა ბრძანა:

**„თქვენ ამაზე დიდსაც გიბოძებ!“**

**„ამაზე უკეთესი რა უნდა იყოს, ღმერთო!“** — ჰკითხავენ.

აი, მაშინ კი უდიდესი ალლაჰი ეტყვის:

**„თქვენგან კმაყოფილი ვიქნები და თქვენ ამის შემდეგ სატან-ჯველს არასდროს მოგივლენ.“** (ბუხარი, რიქაქაი, 51, მუსლიმი, ჯენნეთი 9)

ശ

მონა-მსახურის ბედისადმი მორჩილება, კმაყოფილება ღმერთისადმი ნაგრძნობი სიყვარულის ყველაზე ღირებული ნაყოფია. რადგან ადამიანი, რომელიც სიყვარულითაა აღსავსე, ყველაფერზე რასაც ღმერთი უბოძე-ბს, მისდამი სიყვარულის შესაბამისად თანახმაა. შეყვარებული ადმიანი ტკივილსაც რომ გრძნობდეს, ამ ტკივილისგან იმდენად კმაყოფილია, რომ შესაძლოა ტანჯვის გაგრძელებაც ითხოვოს. ეს არის იმ ადამიანის მიერ მარადიული ჯილდოს სანაცვლოდ წარმავალი დარდის არჩევა. საქიქი ბელლჰი ბრძანებს:

„ვინც იცის, რომ დარდისთვის ჯილდო არსებობს, მისგან განთავისუ-ფლებას არ ისურვებს!“

ეს მდგომარეობა ჰგავს იმას, როცა ავადმყოფები წამლის სიმწარეს ყურადღებას არ აქცევენ და ისე სვამენ ან სარისკო ოპერაციებს იკეთებენ, ამას სჩადიან იმიტომ, რომ იციან ამით ჯანმრთელობას დაიბრუნებენ და სიმშვიდეს მოიპოვებენ.

კმაყოფილების უფრო მაღალ საფეხურთან მიღწევა დაკავშირებულია შეყვარებულის მიერ საყვარლის გულის მონადირებასთან. ღმერთის კმაყო-ფილება ადამიანისადმი სამოთხის სიკეთეზე უკეთესია. ადამიანი, რომელიც ამ საფეხურზე დგას, სიყვარულის გამო ტკივილს არ გრძნობს. იმათ, ვისაც სიყვარული არ განუცდიათ, ამ მდგომარეობას ვერ გაიგებენ. მაგრამ შეყვა-რებულებს, რომლებიც სიყვარულის ზღვაში არიან ჩაკარგული, ვინ იცის, ჩვენ მონათხრობზე დამატებით კიდევ რას განიცდიან.

ყველაფერ ამის მიუხედავად, ტანჯვა-წვალებისთვის ჯილდო მაღა-ლია და ღმერთისგან უბედურება არ უნდა ვითხოვოთ გამოსაცდელად. რადგან ადამიანი ვერ განსაზღვრავს, რამდენი ტვირთის ზიდვა შეუძლია. შეიძლება სიმძიმეს ვერ გაუძლოს და გაიჭყლიტოს. მაგრამ უბედურება თუ დაგვატყდება თავს, უნდა ვიცოდეთ, რომ ღმერთი ადამიანს ისე არაფერს დააკისრებს, რომლის ტარებაც მას არ შეუძლია.

იყო ერთი კაცი, სახელად ჯან ბაბა. ღმერთისადმი სიყვარულის სიამო-გნებისგან ექსტაზში იყო. ერთ დღეს ხელები ცისკენ აღაპყრო და თქვა:

„ღმერთო, შენს გარდა სხვა სიამოვნება არ არსებობს! ნება-სურვილის-და მიხედვით გამომცადე!“

ამის შემდეგ მას ძალიან მძიმე გამოცდა ებოძა. მაგრამ წლები რომ გავიდა და ძალა აღარ ეყო, ძალიან ინანა. ის სკოლასთან მიდიოდა და იქიდან გამოსულ ყველა პატარა მოსწავლეს ევედრებოდა:

„შვილო! ამ მატყუარა მოხუცი ძიასთვის ღმერთს შეევედრეთ, რომ გამოაჯანმრთელოს.“

ამავე დროს, ცოდვა და ცოდვის ჩადენისკენ წამქეზებელი საშუალე-ბების გამოყენება ბედისწერა არ არის. ამბოხის, ცოდვისა და ურწმუნოების

ბედისწერად მიჩნევა ყველაზე დიდი უყურადღებობა და უმეცრებაა. ამ საკითხთან დაკავშირებით უთვალავი გაფრთხილებები არსებობს. ერთ-ერთ მათგანში ასეა ნაბრძანები:

لَا يَتَّخِذِ الْمُؤْمِنُونَ الْكَافِرِينَ أَوْلِيَاءَ مِن دُوْنِ الْمُؤْمِنِينَ

**„არ აიყვანონ მეგობრებად მორწმუნეებმა ურწმუნონი მორწმუნეთა მაგივრად; და ვინც ამას იქმს, ალლაჰთან საერთო აღარაფერი ექნება. გამონაკლისია, თუ მათი მხრიდან რაიმე საფრთხეს გრძნობთ. და ალლაჰი გაფრთხილებთ თქვენ, და მხოლოდ ალლაჰთანაა მისაქციელი (ფინიში).“** (სურა ალი იმრანი, აიათი 28)

ე. ი. ბოროტებისა და ბოროტმოქმედთა წინააღმდეგ ხმის ამოუღებლობა ბედისწერა არ არის.

ଔ

ალლაჰთან დაახლოების გზა სიყვარულია, საყვარელზე მორჩილება და მასზე მიბაძვაა. შეყვარებულები ვალდებულნი არიან ყველაფერს, რაც საყვარელისგან მოდის, მოწონებით შეხვდნენ. ნამდვილი შეყვარებულები საყვარლებს ენიდან და გულიდან არ იშორებენ. მორწმუნე გულებს, რომელთაც სურთ ცხოვრება სიამოვნებაში გაატარონ, მუდმივად ღმერთს ახსენებენ. ფეხზე დგომისას, ჯდომისას, წოლისას მუდამ ღმერთს ახსენებენ, ცისა და მიწის შექმნის საოცრებას სწვდებიან და ამბობენ:

**„რომელნიც ალლაჰს ახსენებენ ფეხზე მდგომარე, მჯდომარე თუ მწოლიარე, და ფიქრობენ ცათა და ქვეყნის გაჩენაზე, (ამბობენ): ღმერთო ჩვენო! შენ ეს ამაოდ (ტყუილად) არ გაგიჩენია! დიდება შენდა! დაგვიფარე ჩვენ ცეცხლის სასჯელისგან.“** (სურა ალი იმრანი, აიათი 191)

უდიდესი ალლაჰიც ამ მონა-მსახურების შესახებ ბრძანებს:

ارْجِعِي إِلَى رَبِّكِ رَاضِيَةً مَّرْضِيَّةً * فَادْخُلِي فِي عِبَادِي * وَادْخُلِي جَنَّتِي

**„დაუბრუნდი შენს ღმერთს კმაყოფილი, სიმშვიდემოპოვებული! შედი ჩემს მსახურთა რიგებში! შედი ჩემს სამოთხეში!“** (სურა ფეჯრი, აიათები 28-30)

ამგვარად, მათ მარადიული სიკეთეებით აჯილდოებს, აძლევს თავისი სილამაზის ნახვის ბედნიერებას.

ღმერთო! წილად გვარგუნე ბედნიერება ბედის მორჩილი და ღმერთზე მიმნდობი მონა-მსახურთაგანი ვიყოთ!

ამინ!

# შესაფასებელი კითხვები

## ა. უპასუხეთ ქვემოთ მოცემულ კითხვებს

1. დაწერეთ აიათში ჩამოთვლილ ეიუბის ღირსებათაგან მესამე.
2. მაშინ, როცა ეიუბს თავისმა ცოლმა მოსთხოვა ღმერთისთვის გამოჯანმრთელება ეთხოვა, უპასუხა: **„რაჰიმე! გაჭირვებისა და უბედურების დრო, ჯანმრთელად რომ ვიყავი, იმ დროს არ უდრის?! უდიდეს ღმერთისთვის შეჩივლება მრცხვენია.“** ეს სიტყვები რა გრძნობითა და ფიქრებით შეიძლება იყოს წარმოთქმული?
3. რა იყო მიზეზი ეიუბის ქონებით, შვილებითა და თავისი სხეულით გამოცდისა.
4. როგორ მოიქცა ეიუბი მაშინ, როცა მთელი ქონება, შვილები და ჯანმრთელობა დაკარგა?
5. ქონებისა და შვილების დამკარგავი ეიუბის შესაცდენად ეშმაკმა რა გზებს მიმართა? როგორი რეაქცია დაინახა ეიუბისგან?
6. როცა ეიუბმა ყველაფერი რაც გააჩნდა, დაკარგა და დაავადდა, მას ვინ არჩენდა? ავადმყოფობის დროს ვინ და როგორ უვლიდა?
7. ახსენით იმის მიზეზი, რომ ღმერთის შექმნილი ყველა ქმნილების სათავეში ადამიანი დგას.
8. მაშინ, როცა უბედურებების ატანის სანაცვლოდ მარადიული ჯილდო არსებობს, ღმერთისგან ადამიანმა უბედურება რატომ არ უნდა ითხოვოს?

**ბ. შეავსეთ ქვემოთ მოცემული გამოტოვებული ადგილები**

1. ეიუბს ავადმყოფობის დროს მისი ცოლი----------- ხათუნი გულისხ-მიერად უვლიდა.
2. ---------- ადამიანის მდგომარეობა, ღმერთის სიყვარულით მოპოვე-ბული ყველაზე ღირებული საფეხურია.
3. ეიუბი ------------ მხარეში ცხოვრობდა?
4. ეიუბის გამოცდა ქონებით, შვილებითა და ჯანმრთელობის წართმევით, მისთვის ------------------ ბოძების შემდეგ მოხდა?

**გ. შემოხაზეთ ქვემოთ მოცემული კითხვების სწორი პასუხები**

**1. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი არ შეიძლება იყოს ეიუბისა და რაჰიმეს ურთიერთ სიყვარულის, თავგანწირვის და ურთიერთ-პატივისცემის წყარო?**

ა. ეშმაკის მღელვარების წინააღმდეგ წინაღობის გაკეთების მცდელობა.

ბ. გაჭირვებისა და დარდის წლებში ერთად მოთმენა.

გ ერთგულებითა და თავგანწირვით ერთმანეთთან დაუშორებლობა.

დ. უდიდესი ღმერთისთვის მორჩილებისა და მასზე მინდობის ერთად ჩვენება.

**2. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ შეიძლება იყოს შუამა-ვლების ბედისადმი გამოჩენილი მორჩილების მაგალითი?**

ა. მიუხედავად იმისა, რომ ტაიფში წმინდა მუჰამმედ შუამავალს (ს.ა.ს) ქვები დაუშინეს, ისინი არ დაუწყევლია.

ბ. როცა იბრაჰიმს ცეცხლში აგდებდნენ ჯებრაილის კითხვაზე: „რაიმე სათხოვარი ხომ არ გაქვსო?“ — უპასუხა: „მე ღმერთი მხედავსო“.

გ. „ასჰაბი ქაჰფი“ ტირანი მეფის უსამართლობას გაექცა და გამოქვაბულს შეაფარა თავი.

დ. ეიუბმა თავსდამტყდარი ავადმყოფობა მოითმინა.

**3. როცა ეიუბის მთელი სიმდიდრე განადგურდა, მან თქვა: „ქონება და ადგილ-მამული მე ღმერთმა მიწყალობა. ახლაც თავად წამართვა. ყველაფრის ერთადერთი პატრონი ის არის; ისურვებს — მოგცემს, ისურვებს — წაგართმევს!“ ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ გამოხატავს მის ამ ღირსებას?**

ა. ის იყო ადამიანი, ვისთვისაც ქონებას მნიშვნელობა არ ჰქონდა და მცირედითაც კმაყოფილი იყო.

ბ. ის იყო იმდენად გულუხვი ადამიანი, რომ შეეძლო დაერიგებინა ყველაფერი, რაც ღმერთმა უწყალობა.

გ. იცოდა, რომ ღმერთს ბოძებული სიკეთეები შეეძლო უკან წაეღო და ბედისწერას ემორჩილებოდა.

დ. იყო ადამიანი, რომელსაც ღმერთის გამოცდის გაძლება შეეძლო, რადგან ღმერთზე იყო მინდობილი.

**4. აზიზი მაჰმუდ ჰუდაის ბეითში: „ამღები შენ ხარ, მომცემი შენ ხარ, დამწესებელი შენ ხარ; რასაც გვიბოძებ ისაა, ჩვენ სხვა რა გვაქვს!“ — აქ ადამიანის რომელ თავისებურებაზეა გამახვილებული ყურადღება?**

ა. მოწყალების გულუხვად გაღება

ბ. უმეცრება და სისუსტე

გ. უსუსურობა და ბედისადმი მორჩილება

დ. უგულისყურობა და დავიწყება

**5. როცა ეიუბის თავსდატეხილი ტკივილები გაუსაძლისი გახდა, თქვა: „მართლაც, ეშმაკმა დაღლილობა და დარდი დამატეხა თავს.“ (სურა სადი, აიათი 41)**

**ამგვარად, თავისი ტკივილი ეშმაკს დააკისრა. ეიუბის ამ საქციელისგან, ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ გამომდინარეობს?**

ა. იცოდა, რომ თავს დატეხილი გამოცდა ღმერთისგან მომდინარეობდა, ისინი სულს უნდა გაეძლო, თუ ღმერთი ძალიან უყვარდა.

ბ. ამ მძიმე გამოცდების მიზეზად ეშმაკის დანახვა, მოუთმენლობის ეშმაკთან კავშირია.

გ. იმ მდგომარეობის, რომელშიც იმყოფებოდა, კმაყოფილი იყო და ყველაფრის მიუხედავად, მოთმინებას იჩენდა.

დ. ეშინოდა, ატანა გაუჭირდებოდა და ვეღარ მოითმენდა.

**6. ქვემოთ მოცმულთაგან, რომელი არ არის ღმერთის ბედისწერაზე მორჩილი ადამიანის მახასიათებელი?**

ა. ცოდნა იმისა, რომ გაჭირვებაც, დარდიც, სიუხვეც და სიმშვიდეც ღმერთისგან მომდინარობს.

ბ. სიკეთისა თუ ბოროტების გადაწყდომისას, გული მუდამ ღმერთთან აქვს დაკავშირებული.

გ. იცის, რომ ალლაჰის კმაყოფილება მხოლოდ მძიმე და ძნელად შესას-რულებელი საქმეებით მოიპოვება და ამას აღწევს.

დ. ცდილობს ყოველდღიურ ცხოვრებაში ჩადენილი საქმეებით ღმერთის კმაყოფილება მოიპოვოს.

**7. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი გამოცდით არ გამოცდილა ეიუბი?**

ა. მძიმე ავადმყოფობით

ბ. ცოლის მიერ წვალებით და მიტოვებით

გ. შვილების თითო-თითოდ გარდაცვალებით

დ. ყველა სიკეთის დაკარგვით, რომელსაც ფლობდა.

**8. ადამიანი ღმერთს თავისი ნება-სურვილით უახლოვდება იმდე-ნად, რამდენადაც დამტკიცებული ტენდენციების განვითარების მხრივ გამოყენებას შეძლებს და გულის განწმენდით თავის პი-როვნებაში სიკეთის მაღლა დაყენებას უზრუნველყოფს. გულებს, რომელთაც გამოცდილი აქვთ ღმერთთან დაახლოების სითბო, გზის დასასრულს რომ მიაღწევენ, ისე, როგორც უცხო მხარეში მოგზაური საყვარელთან შეხვედრისას, ბედნიერებასა და სიხა-რულს განიცდიან. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ შეიძლე-ბა გამომდინარეობდეს ამ აიათისგან?**

ა. ადამიანის ბედნიერება და სიმშვიდე ღმერთზე მორჩილებისა და მისი სიყვარულის პროპორციულია.

ბ. როგორც ყველაფერს, ადამიანის სიყვარულსაც დასასრული აქვს; უცხო მხარე არის ადგილი, სადაც სიყვარული იზრდება.

გ. ყველა ადამიანს აქვს სურვილი საკუთარი პიროვნების განვითარების და მორალის გალამაზებისა.

დ. ადამიანის ღმერთთან დაახლოების ერთი გზა მორალის გალამაზებაა.

# სწორი პასუხები

## ბ. გამოტოვებულ ადგილებზე ჩასასმელი სწორი პასუხები

1. რაჰიმე
2. ბედის მორჩილი
3. დამასკოს
4. შუამავლობის.

## გ. ტესტების სწორი პასუხები

1. ა
2. გ
3. ბ
4. გ
5. გ
6. გ
7. ბ
8. ბ

შუამავალი იუნუსი, რომელიც ექსტაზის საშუალებით ჩასწვდა ღმერთზე ცოდვების მიტევების თხოვნას,

ვედრებისა და ღმერთის ხსენების საშუალებით წყვდიადს თავი დააღწია.

**შუამავალი იუნუსი**

იუნუსი ასურიელების სახელმწიფოს დედაქალაქში მცხოვრები ნინო-ველებისთვის გამოგზავნილი შუამავალი იყო. სავარაუდოდ, ცხოვრობდა ჩვ.წ.აღ-მდე **VIII** საუკუნეში. მამამისი, სახელად მეთთა, ღვთისმოსავი ადამიანი იყო. იუნუსი ნინოვაში დაიბადა და გაიზარდა. ოცდაათი წლის ასაკში ღმერთმა მას შუამავლობა დააკისრა. ყურანში მისი სახელობის სურაა ზეგარდმოვლენილი.

წმინდა ალი მის შესახებ ბრძანებს:

„იუნუსი ოცდაათი წლის ასაკში შუამავალი გახდა და წლების განმა-ვლობაში მის ტომს რწმენას უქადაგებდა."

მისი შუამავლობის შესახებ ყურანში ასეა ნაბრძანები:

**„და უეჭველად, იუნუსი ერთ-ერთი შუამავალი იყო."** (სურა საფფათი, აიათი 139)

**„და წარვგზავნეთ იგი ასი ათასთან ან შეიძლება ამაზე მეტთან."** (სურა საფფათი, აიათი 147)

**„უეჭველად, ჩვენ შენ შთავაგონეთ, როგორც ნუჰს შთავაგო-ნეთ და შუამავლთ მის შემდგომ, და (როგორც) ჩვენ შთავაგონეთ იბრაჰიმს და ისმაილს, ისჰაყს, იაღყუბს და შტოებს, ღისას, ეიუბს, იუნუსს, ჰარუნს და სულეიმანს და მივეცით ზებური (ფსალმუნი) და-ვუდს;"** (სურა ნისა, აიათი 163)

# ნინოველები

ნინოვას ხალხი კერპებსა და ქანდაკებებს სცემდა თაყვანს. ძალიან უსამართლონი იყვნენ. როცა იუნუსმა მათთვის მონოთეისტური რწმენის ქადაგება დაიწყო, მისი მხოლოდ ორმა ადამიანმა ირწმუნა. მათგან ერთი იყო სწავლული, რომელიც ძალიან განსწავლული იყო და შეეძლო მოვლენების ფარული მხარე დაენახა, მეორე კი იყო ადამიანი, რომელიც ბევრ ღვთისმსახურებას ასრულებდა და ამქვეყანას დიდ მნიშვნელობას არ ანიჭებდა. იმათ, ვინც არ ირწმუნეს, იუნუსს უთხრეს:

„მაშინ, როცა ჩვენს შორის ამდენი წინასწარმეტყველი, მეცნიერი და ხელოვანია, შენ მარტოდმარტო გამოდიხარ და გვეუბნები, რომ ჩვენი წინაპრების გზა მცდარია! ჩვენს ღმერთებს უარყოფ! შენ გინდა, რომ მიგვაბა იმ კანონებზე, რომელზეც არავინ არ არის მიჩვეული?!"

ამ სიტყვებით არ შემოიფარგლენ და იუნუსს ათასგვარად აწვალებდნენ. შუამავალი იუნუსი მათ ნამოქმედარს იტანდა, მოთმინებას იჩენდა და მონოთეისტური რწმენის ქადაგებას აგრძელებდა. მუდმივად ახსენებდა მათ, რომ ალლაჰის სატანჯველი ძნელი იყო. მაგრამ ისინი ყველაფერ ამაზე იცინოდნენ და ამბობდნენ:

„ამ ადამიანის გულისთვის სატანჯველი უნდა მოვიდეს და ყველა გაგვანადგუროს?! სად არის? — მოვიდეს!"

იუნუსი ძალიან დაამწუხრა მისი ტომის ასეთმა ჯიუტმა ურწმუნოებამ. მეტი ვეღარ გაუძლო და ისე, რომ ღმერთისგან ნებართვა არ მიუღია, მის ტომს გაეცალა. გზაში იყო, რომ ღმერთმა უბრძანა:

„იუნუს! უკან დაბრუნდი და ხალხს რწმენა ორმოც დღეს კიდევ უქადაგე!"

ამ ბრძანებაზე იუნუსი უკან, ტომთან დაბრუნდა. მათ კვლავ შეახსენა ალლაჰის მიცემული დრო და ღვთიური სატანჯველი. მაგრამ ისინი კვლავ არ მოეგნენ გონს. მათთვის მიცემული ვადიდან ოცდაჩვიდმეტი დღე გავიდა, მაგრამ ტომმა არ ირწმუნა. შუამავალმა იუნუსმა მათ უთხრა:

„თუ ასეა, სამი დღის შემდეგ სატანჯველს ელოდეთ! ამ სატანჯველის მანიშნებლად პირველად თქვენ გაყვითლდებით!"

და კვლავ ღმერთის ნებართვაზე დაულოდებლად, დიდ მწუხარებით, იქაურობას გაეცალა. ეს უარყოფა არც ღმერთის დავალებისგან გაქცევა იყო და არც დამვალებელზე დაუმორჩილებლობა. ეს მხოლოდ და მხოლოდ ქადაგებაზე დაუმორჩილებელ ტომისგან მოშორება იყო.

## რწმენა, მონანიება და მიტევება

ის დღეც დადგა, იუნუსი თავის ტომს რომ ამცნობდა. სატანჯველის მოახლოების ნიშნად ყველა ნინოველი გაყვითლდა. მაშინ ყველაფერს მიხვდნენ და ერთმანეთს უთხრეს:

„აი, სატანჯველის ის ნიშანი, იუნუსმა რომ გვამცნო! ჩვენ დღემდე არასდროს გვინახავს, რომ მას ტყუილი ეთქვა.“

ისინი მოსალოდნელი სატანჯველის შიშმა მოიცვა.

როცა ცამ ჩამობნელება დაიწყო, გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდ-ნილებმა, იმედის კარების ძებნა დაიწყეს. ერთმანეთს ეუბნებოდნენ:

„თუ იუნუსი ჩვენს შორისაა, ნუ გეშინიათ? თუ წასულია, სატანჯველი ჩვენ აუცილებლად გაგვანადგურებს!“

უკიდურესად აირივნენ. ნამოქმედარის გამო გულები სინანულით იწ-ვოდა, რადგან ღვთიური სატანჯველი მოახლოებულიყო. აღარ იცოდნენ რა გაეკეთებინათ. გაიქცნენ იმ ადამიანისკენ, რომელსაც ცოტა ხნის წინ მონანიების სურვილი ჰქონდა. მანაც უთხრა:

„სატანჯველის მოვლინებამდე კიდევ ორი დღეა. ახლა იმ მაღალ მწვერვალზე (მონანიების მწვერვალზე) ადით! უფრო ადრე შელახული სხვისი უფლებები პატრონებს აღუდგინეთ და ერთმანეთის მიუტევეთ! ამის შემდეგ იუნუსის ღმერთისთვის ყურბნები დაკალით და ის მდიდარმაც, ღა-რიბმაც, — ყველამ ჭამოს! შემდეგ ღმერთს შეევედრეთ:

„იუნუსის ღმერთო! მოვინანიეთ, შენ გიწამეთ. იუნუსის შუამავლობაც ვაღიარეთ. იუნუსს რომ ვიპოვით, მაშინვე შენს ბრძანებებსა და აკრძალვებს ვისწავლით და შევასრულებთ!“

ნინოველებმა ყველაფერი შეასრულეს. უდიდესმა ალლაჰმაც ისინი შეიწყალა და ღვთიური სატანჯველი მოაშორა. ეს საკითხი ყურანში ასეა გადმოცემული:

**„ნეტა, ყოფილიყო რომელიმე ქვეყანა, რომლის მკვიდრნიც ირწ-მუნებდნენ, და მათივე რწმენა გამოადგებოდა მათ! გარდა იუნუსის ხალხისა; როცა ირწმუნეს, ავხადეთ მათგან დამამცირებელი ტანჯვა ამქვეყნიურ ცხოვრებაში და მივეცით მათ მიწიერი სიკეთენი გან-საზღვრულ ვადამდე.“** (სურა იუნუსი, აიათი 98)

ურწმუნოების გამო სატანჯველმოვლენილი და შემდეგ ამ სატანჯვე-ლისგან ხსნილი ერთადერთი ტომი — იუნუსის ტომია. ეს ხსნა ღმერთის წყალობის განსხვავებული გამოვლინებაა. ამ გაგებით სურა „იუნუსის“ ძა-ლიან ბევრი აიათი განმარტავს, რომ ალლაჰის წყალობა სატანჯველზე მეტია.

## ნინოვას მოშორებული შუამავალი იუნუსი

**„და ზენნუნი (იუნუსი) აკი, წავიდა განრისხებული. იფიქრა, რომ ჩვენ ვერ ვძლევდით** (საზღაურს) **მას. შემდეგ შეევედრა წყვდიადიდან: რომ არ არსებობს ღვთაება, გარდა შენი! დიდება შენდა! უეჭველად, მე უსამართლოთაგანი ვარ!“** (სურა ენბია, აიათი 87)

„ზუნუნი“ შუამავალ იუნუსის ზედმეტსახელი იყო, რაც „თევზის პატრონს“ ნიშნავს. მას ეს სახელი ეწოდა, რადგანაც თევზმა გადაყლაპა.

იუნუსი ქალაქს რომ გაშორდა, ერთ გემზე დაჯდა. აიათში ნაბრძანებია:

**„აკი, გაიქცა გადატვირთული გემისკენ.“** (სურა საფფათი, აიათი 140)

აიათში იუნუსის შესახებ ნათქვამ „გაქცევას“, მონის ბატონისგან გაქცევის მნიშვნელობა აქვს. იუნუსი თავის ტომზე გაბრაზდა და ალლაჰის ნებართვის გარეშე, იქაურობას მოშორდა. გემში რომ ჩაჯდა და დაიძრა, ცოტა ხნის შემდეგ შუა წყალში გაჩერდა, გემი ვეღარაფრით დაძრეს. შიგ მსხდომნი ღელავდნენ, გემი არ ჩაძირულიყო. მათ იფიქრეს, რომ თავსდამტყდარი ეს შემთხვევა ავის მომასწავებელი ნიშანი იყო და რომ შესაძლოა, გემზე ვინმე ცოდვილი იმყოფებოდა. იმისათვის, რომ გა-



მოევლინათ ეს ვინ იყო, წილი ჰყარეს. წილი იუნუსს ერგო. ის მიხვდა, რომ მის თავსდამტყდარი ეს შემთხვევა გამოცდა იყო, რადგან მან მისი ტომი ღმერთის ნებართვის გარეშე მიატოვა. ამის გამო, ღმერთის წინაშე მორჩილად განაცხადა:

„დიახ, ის დაუმორჩილებელი მონა მე ვარ."

მაგრამ გემზე მყოფები მისი ქმედებებისგან მიხვდნენ, რომ ის ღვთისმოსავი ადამიანი იყო და წილი კიდევ ერთხელ ჰყარეს. მაგრამ ყველა ჯერზე იუნუსი ამოდიოდა. ბოლოს გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდნილებმა თქვეს: „ალბათ ამ ადამიანს რაღაც დანაშული აქვსო" და იგი წყალში ჩააგდეს. ყურანში ნაბრძანებია:

**„მაშინ წილი ჰყარა და შეიქმნა წაგებულთაგანი."** (სურა საფფათი, აიათი 141)

„(ის ჩვენგან უნებართვოდ) **„და ზენნუნი (იუნუსი) აკი, წავიდა განრისხებული. იფიქრა, რომ ჩვენ ვერ ვძლევდით** (საზღაურს) **მას. შემდეგ შეევედრა წყვდიადიდან: რომ არ არსებობს ღვთაება, გარდა შენი! დიდება შენდა! უეჭველად, მე უსამართლოთაგანი ვარ!"** (სურა ენბია, აიათი 87)

**„სინანულში ჩავარდნილი, თევზმა გადაყლაპა იგი."** (სურა საფფათი, აიათი 142)

ახლა იუნუსი უკვე თევზის მუცელში იყო, წყვდიად ადგილზე, ჯერ კიდევ ცოცხალი და სრულ ჭკუაზე. უდიდესმა ღმერთმა თევზს უბრძანა: იუნუსი არ დაეჭრა და მისი ძვლებისთვის ზიანი არ მიეყენებინა. იუნუსი ღმერთის ბედისწერას დაემორჩილა, მას მიენდო და თევზის მუცელში, წყვდიადში დამწუხრებულმა ღმერთს ასე მიმართა:

لاَ إِلَهَ إِلا أَنتَ سُبْحَانَكَ إِنِّي كُنتُ مِنَ الظَّالِمِينَ

**„და ზენნუნი** (იუნუსი) **აკი, წავიდა განრისხებული. იფიქრა, რომ ჩვენ ვერ ვძლევდით** (საზღაურს) **მას. შემდეგ შეევედრა წყვდიადიდან: რომ არ არსებობს ღვთაება, გარდა შენი! დიდება შენდა! უეჭველად, მე უსამართლოთაგანი ვარ!"** (სურა ენბია, აიათი 87)

ამ დროს თევზის მუცელში რაღაც ხმები გაიგონა. დაინტერესდა ეს რა იყო. უდიდესმა ალლაჰმა მას ზეშთააგონა და უბრძანა:

„იუნუს! ეს ხმები ზღვაში არსებული არსებების ხმებია, რომლებიც ღმერთს ახსენებენ."

შუამავალი იუნუსი ამ მძიმე პირობებშიც ცდილობდა, როგორც ყოველთვის, ღმერთი ედიდებინა და მისი ხსენებისთვის მცდელობა არ დაე-

კლო. ვედრებებითა და მიტევების თხოვნით იყო დაკავებული. ანგელოზებმა მისი მდგომარეობა რომ გაიგეს, ღმერთს შეევედრნენ, მისთვის მიეტევებინა. საბოლოოდ, მონანიებისა და ბევრი ვედრების შედეგად უდიდესმა ღმერთმა იუნუსს ჩადენილი შეცდომა აპატია:

**„ამგვარად, ჩვენ შევისმინეთ მისი ვედრება და ვიხსენით იგი მწუხარებისგან. და ასე დავიხსნით ჩვენ მორწმუნეებს!“** (სურა ენბია, აიათი 88)

ამ მიტევების ერთადერთი მიზეზი იუნუსის მიერ ღმერთზე ბევრი თაყვანისცემა იყო.

**„და რომ არ ყოფილიყო იგი ღვთისმსახურთაგანი, უთუოდ, დარჩებოდა მის მუცელში იმ დღემდე, ვიდრე აღსდგებოდნენ.“** (სურა საფფათი, აიათები 143, 144)

იუნუსი ღმერთის ხსენებამ, შეცდომის შემეცნებამ და ღმერთზე მინდობამ მძიმე მდგომარეობიდან იხსნა. ეს მისთვის დიდი წყალობა იყო.

მნიშვნელოვანია ის საკითხი, რომ იუნუსმა თავისი ტომისთვის მიცემული ორმოცი დღის ვადის 37 დღე მოითმინა და სამი დღე ვერა. უდიდესმა ალლაჰმა ის თევზის მუცელში გამოსცადა და ამგვარად მოთმინება ასწავლა.

თევზმა, რომელიც იუნუსს, როგორც ძვირფას ანაბარს, ისე ინახავდა, საბოლოოდ ის, ღმერთის ბრძანებით, ნაპირზე დატოვა:

**„მერე გამოვიყვანეთ იგი ბიც** (მლაშე, უმოსავლო ადგილი) **ადგილას დასნეულებული. და აღმოვაცენეთ მასთან ხე იექტინისა** (დიდფოთლებიანი ხე საჩრდილებლად).“ (სურა საფფათი, აიათები 145, 146)

როცა თევზმა იუნუსი ნაპირზე დატოვა, ის გამხდარი, გასაცოდავებული, დაღლილი, ავადმყოფის მდგომარეობაში იყო. სხეული ჟელეს მდგომარეობაში ჰქონდა. საკმაოდ ცხელოდა. უდიდესმა ალლაჰმა, მზისგან მის დასაცავად, გვერდით ფართო ფოთლებიანი მცენარე ამოიყვანა. ამ ხის ჩრდილში არ იყვნენ მწერები, რომლებიც იუნუსს ზიანს მიაყენებდნენ. ამავდროულად, უდიდესმა ღმერთმა ამ მცენარის ნაყოფისგან იუნუსს პირში რძე ჩააწვეთა და ის გააძღო.

იუნუსი ცოტა რომ მოღონიერდა, ნინოვასკენ გზას გაუდგა. ქალაქს რომ მიუახლოვდა, ერთ მწყემსს შეხვდა. მას თავისი ტომის მდგომარეობა ჰკითხა. მწყემსმა მომხდარი ამბები უამბო. უთხრა, რომ ახლა ყველა იუნუსის მოსვლას ელოდებოდა, რათა ღმერთის ბრძანებები მიეღოთ.

როცა მისმა ტომმა გაიგო, რომ იუნუსი სამშობლოში დაბრუნებულიყო, მაშინვე მასთან შეიკრიბა. ამ დროს ის ნამაზს ლოცულობდა. ნამაზის შემდეგ მაგრად მოეხვივნენ და ნამოქმედარის გამო პატიება სთხოვეს. შუამავალმა იუნუსმაც აპატია და ალლაჰის ბრძანებები და აკრძალვები გააცნო.



ამის შემდეგ ეს ტომი ალლაჰსა და მის შუამავალს ემორჩილებოდა და სიკეთეში ბედნიერად ცხოვრობდა.

**„მაშინ ირწმუნეს მათ და ვასარგებლეთ ერთ დრომდე.“** (სურა საფფათი, აიათი 148)

იუნუსი მოდავეებს მოთმინებით, ფრთხილად და მტკიცედ ექცეოდა. იმის გამო, რომ გული გაუტყდა და დამწუხრდა, იგი თავის ტომს მოშორდა. ეს, ერთი შეხედვით, მოუთმენლობა და სიჩქარე იყო. მძიმე პირობებშიც რომ ყოფილიყო, მისთვის ასეთი საქციელი შეცდომა იყო.

როგორც ცნობილია, ალლაჰის შუამავალმა მექელი კერპთაყვანისმცემლების გაუსაძლისი უსამართლობა და ჩაგვრა მანამ აიტანა, სანამ ღმერთისგან არ მოუვიდა ჰიჯრის ბრძანება. უდიდესმა ალლაჰმა 80 აიათისგან შემდგარ სურა "ისრათი" ნებართვა ასე მისცა:

„თქვა: ღმერთო ჩემო! იმ ადგილზე, სადაც შევალ (მედინაში) ჩემი შესვლა უშეცდომოდ უზრუნველყავი; გასავლელი ადგილიდანაც უშეცდომოდ გამიყვანე! მე, შენი მხრიდან, დამხმარე ძალა მომეცი!“

უდიდესმა ღმერთმა იუნუსის მიერ თავის ტომის მიტოვება მაგალითად უჩვენა და მუჰამმედ შუამავლისგან მოთმინება მოითხოვა:

**„მაშ, მოითმინე მსჯავრი შენი ღმერთის. და არ იყო მსგავსი თევზის მეგზურისა, აკი, მოუხმო მან, როცა დარდიანი იყო. რომ არ სწეოდა მას წყალობა თავისი ღმერთისგან, უთუოდ, გადასროლილი იქნებოდა მოშიშვლებულ უდაბნოში გაკიცხული. მაგრამ გამოარჩია იგი თავისმა ღმერთმა. ამრიგად, დაადგინა იგი მართალთა შორის.“** (სურა ქალემი, აიათები 48–50)

## იუნუსის ნოველისგან ასაღები გაკვეთილები

* მნიშვნელოვანია, რომ ღმერთის კანონების ადამიანებისთვის გადაცემასას მომთხოვნი, ურყევი და მომთმენი იყო.

* ყოველ საფეხურზე — ალლაჰის ხსენება და ცოდვის შემჩნევისას, — მიტევების თხოვნაა საჭირო.

* გულწრფელი მონანიების დაკმაყოფილება და იმედის გადაუწურავად ალლაჰზე თავშეფარება.

* მხოლოდ იუნუსის ტომის გამოუვალ მდგომარეობაში აღიარებული რწმენა იქნა მიღებული.

როცა იუნუსის ტომმა მოინანია სატანჯველი, ჯერ მოვლენილი არ იყო, მხოლოდ მინიშნებები გამოჩნდა. ისინიც მიხვდნენ, რომ იუნუსი ტყუილს არ ამბობდა და შეპირებული სატანჯველი აუცილებლად მოვიდოდა. მოინანიეს და მიტევება ითხოვეს. სხვა განადგურებული ტომების მდგომარეობა ასეთი არ იყო. მაგალითად, ფარაონმა მაშინ ირწმუნა, როცა სატანჯველის აღსრულება დაიწყო. აქ ფსიქოლოგიაზე შიში მეფობდა და ამიტომაც მისი მონანიება მიღებულ არ იქნა.

ღმერთო! ჩვენს გულებში მუდმივად ამყოფე შენი ხსენება. ჩვენ წილად გვარგუნე ბედნიერება, რომ გაჭირვებისა და ლხინის დროსაც მხოლოდ შენსკენ ვიყოთ მომართული და შენ შეგეფაროთ!

**აამიინ!**



# შესაფასებელი კითხვები

## შესაფასებელი კითხვები

**ა. უპასუხეთ ქვემოთ მოცემულ კითხვებს**

1. მიუხედავად იმისა, რომ არ მიიღება სასოწარკვეთილ მდგომარეობაში ჩავარდნილი ადამიანის მონანიება, იუნუსის ტომის მონანიება რატომ იქნა მიღებული?
2. რა გაკვეთილი შეიძლება ავიღოთ იმისგან, რომ იუნუსს თევზის მუცელშიც კი არ შეუწყვეტია ღმერთის ხსენება, მიტევების თხოვნა და იმედი არ გადაუწურავს?
3. ის, რომ მიცემული ვადის გასვლამდე იუნუსმა თავისი ტომი მიატოვა, ნიშნავს თუ არა ბრძანებაზე დაუმორჩილებლობასა და დავალებისგან გაქცევას?
4. ტომის სწავლულმა ნინოველებს სატანჯველისგან გასათავისუფლებლად რა ურჩია?
5. როცა იუნუსის გემიდან გადაგდება მოინდომეს, ის ამას რატომ არ შეეწინააღმდეგა და რატომ თქვა: „თქვენ რომ ეძებთ, ის დაუმორჩილებელი მონა-მსახური მე ვარო“?
6. გემიდან გადაგდებული იუნუსი როგორ გადარჩა?

## ბ. შეავსეთ გამოტოვებული ადგილები

1. იუნუსი ----------- მოვლენილი შუამავალი იყო.
2. იუნუსმა მიცემული ვადის გასვლამდე ---------------- დღეს თავისი ტომი კვლავ მიატოვა.
3. იუნუსის წიგნი „----------------“.
4. ზღვაში გადაგდებული და თევზის მიერ გადაყლაპული იუნუსის ხსნის მიზეზი ალლაჰის მრავალჯერ -------------- და თაყვანისცემა იყო.
5. როცა იუნუსი თევზის მუცელში იყო, ზღვაში -------------- ხმები გაიგონა.

## გ. შემოხაზეთ ქვემოთ მოცემული კითხვების სწორი პასუხები

**1. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ შეიძლება ავიღოთ იუნუსის ცხოვრებიდან გაკვეთილად?**

ა. შეცდომაც რომ დავუშვათ, იმედი არ უნდა გადავიწუროთ და ღმერთს უნდა ვთხოვოთ მფარველობა.

ბ. სიკვდილის წამსაც რომ ვინანოთ, მონანიება აუცილებლად იქნება მიღებული.

გ. ღმერთის კანონების ადამიანებისთვის გადაცემისას პუნქტუალურობის გამოჩენაა საჭირო.

დ. როგორც კი შენიშნავ, რომ შეცდი, მაშინვე უნდა მოინანიო.

**2. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელია ის მიზეზი, რომლის გამოც იუნუსმა ურწმუნო ტომი მიატოვა?**

ა. ტომის ურწმუნოებასა და ღმერთთან შეწინააღმდეგებას დასასრული არ უჩანდა.

ბ. მისმა ტომმა იუნუსი აიძულა სამშობლოდან წასულიყო.

გ. უდიდესმა ალლაჰმა იუნუსს ნება მისცა, იქუროებას გასცლოდა.

დ. მიუხედავად იმისა, რომ იუნუსი ცდილობდა და მომთმენი იყო, მისი ტომი ურწმუნოებას არ იშლიდა.




**3. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ის მიზეზი, რომლის გამოც თევზის მუცელში მყოფ იუნუსს მიეტევა?**

ა. სინანული და ბევრჯერ მიტევების თხოვნა.

ბ. იმის მიხვედრა, რომ ტომს უსამართლოდ მოექცა და სინანული.

გ. ღმერთის ბევრჯერ ხსენება და თაყვანისცემა.

დ. ღმერთზე განუწყვეტლივ ხვეწნა–მუდარა.

**4. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ის გზა, რომელსაც იუნუსის ტომმა სატანჯველისგან გასათავისუფლებლად მიმართა?**

ა. პატრონებისთვის შელახული უფლებების აღდგენა.

ბ. ალლაჰთან დასაახლოებლად მსხვერპლის შეწირვა და ხორცის ყველასთვის დარიგება.

გ. საკუთარი გადარჩენისათვის ბევრი ადამიანისგან დახმარების თხოვნა.

დ. ალლაჰისთვის სინანულით ხვეწნა–მუდარა და მასზე მორჩილებისთვის სიტყვის მიცემა.

**5. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი გაკვეთილი არ გამომდინარეობს იუნუსის ტომის ღმერთის სატანჯველიდან გათავისუფლებისგან?**

ა. იუნუსის ტომი იყო ერთადერთი ტომი, რომლის სატანჯველიც გადავადდა. თუ იგივე შეცდომას გაიმეორებდნენ, სატანჯველი კვლავ მოევლინებოდათ.

ბ. საზოგადოებები, რომლებიც შუამავლებს არ დაემორჩილებიან და მათ გიდობას არ აღიარებენ, უბედურებაში ჩაცვივდებიან.

გ. ყველაზე ძნელ პირობებშიც კი ალლაჰის შენდობისა და წყლობის იმედი არ უნდა გადაიწურო.

**6. „თანაც ის სავსე გემში ჩაჯდა და გაიქცა“ (სურა საფფათი, აიათი 140)**

**ამ აიათში იუნუსის შესახებ სიტყვა — „გაქცევა“ რა მნიშვნელობის მატარებელია?**

ა. გაპარვა

ბ. მოვალეობისგან გაქცევა

გ. უნებართვოდ წასვლა

დ. გადასახლება

**7. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ შეიძლება იყოს ისლამის მქადაგებლების მახასიათებლები?**

ა. საქმისთვის, რომელშიც წარმატების მიღწევა რთულია, მცდელობის არდაკლება, ცარიელ ადგილზე სიტყვების ფუჭად ხარჯვა.

ბ სიძნელეების წინააღმდეგ განზრახული ბრძოლის გაგრძელება და უშიშრად მოთმენა.

გ. ადამიანების რეაქციული სიტყვებისა და ქმედებების წინაშე სიმშვიდის დაცვა.

დ. ეჭვი არ უნდა შეგეპაროს, რომ დედამიწაზე ისლამი წარმატებას მიაღწევს.

**8. იუნუსს, რომელიც თავის ტომს მონოთეისტურ რწმენას უქადაგებდა, ადამიანებმა უთხრეს: „მაშინ როცა ჩვენ შორის ამდენი წინასწარმეტყველი, მეცნიერი და ხელოვანია, შენ მარტოდმარტო გამოდიხარ და გვეუბნები, რომ ჩვენი წინაპრების გზა მცდარია, ჩვენს ღმერთებს უარყოფ. შენ გინდა რომ მიგვაჯაჭვო იმ კანონებზე, რომელსაც არავინ არ არის მიჩვეული?!“**

**ამის მიხედვით, რომელი არ არის მნიშვნელოვანი ფაქტორი საზოგადოებისთვის სწორი რწმენის მისაღებად?**

ა. საზოგადოებაში მცხოვრები მეცნიერების, ხელოვანებისა და მოფიქრალთა რწმენა და შეხედულებები.

ბ. ხალხის ადრე აღიარებული რწმენა და ადათ-წესები.

გ. მონოთეისტური რწმენიდან სამების რწმენაზე გადასვლით ადამიანის ჩაფიქრების ძალა იზრდება.

დ. მიჩვეული ძველი რწმენა და კანონები ადამიანისთვის უფრო ადვილია.

# სწორი პასუხები

## ბ. გამოტოვებულ ადგილებზე ჩასასმელი სწორი პასუხები

1. ნინოვაელებისთვის
2. ოცდამეჩვიდმეტე
3. ზუნუნია
4. ხსენება
5. ღმერთის მხსენებელი სულიერი არსებების

## გ. ტესტების სწორი პასუხები

| | | | |
|---|---|---|---|
| 1. ბ | 2. დ | 3. ბ | 4. გ |
| 5. ა | 6. გ | 7. ა | 8. გ |

## შუამავალი ილიასი, რომელიც ეზიარა მიმართვას — „ილიასს სალამი“

## შუამავალი ილიასი

ჰარუნის შთამომავალი და ებრაელებისთვის მოვლენილი შუამავალი იყო.

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

**„და უეჭველად, ილიასიც ერთ-ერთი შუამავალი იყო.“** (სურა საფფათი, აიათი 123)

ებრაელებმა პალესტინა ხელში რომ ჩაიგდეს, მათ ტომთაგან ერთი ბალებექში დასახლდა. ამ ტომს სათავეში უსამართლო ხელმწიფე ედგა. გადმოცემის მიხედვით, ამ უსამართლო ხელმწიფემ გააკეთებინა კერპი სახელად „ბალი“ და ხალხს ამ კერპის თაყვანისცემას აიძულებდა. ადრე ამ ქალაქის სახელი „ბექი“ იყო. შემდეგ ქალაქის სახელს „ბალი“ დაემატა და იქცა „ბალებექად“. აი, ილიასი მონოთეიზმს დაშორებული ხალხისთვის ჭეშმარიტი რწმენის საქადაგებლად შუამავლად სწორედ ამ მხარეში იქნა მოვლენილი.

კერპი, რომელსაც ხალხი სცემდა თაყვანს, ოცი მეტრი სიმაღლის იყო და ოქროსგან იყო დამზადებული. ილიასი ხალხს ეუბნებოდა:

„კერპ „ბაღლი“-ზე თაყვანისცემა შეწყვიტეთ! ირწმუნეთ ყველაფრის შემქმნელი ალლაჰი და მას ემსახურეთ!“

ყურანში ნაბრძანებია:

„(ილიასმა) **აკი, უთხრა თავის ხალხს: განა არ გაფრთხილდე-ბით? განა მოუხმობთ ბეღლს და თავს ანებებთ საუკეთესო გამჩენს**


ბალებექი
დიმეშქი
ბუსრა
ამმანი
თაბერიე
ბეირუთი
მაან
ქუდუსი
ჰაიფა
ბი რუ ს-სებუ
ეილე
სინას მთა
ს ი ნ ა
ხმელთაშუა ზღვა
ნილოსი
ეგვიპტე
ისკენდერიე

**ალლაჰს, თქვენს ღმერთს და თქვენი წინაპრების ღმერთს?“** (სურა საფფათი, აიათები 124–126)

მაგრამ ებრაელებმა ილიასის რჩევებს ყური არ დაუგდეს. ის ქალაქიდან გამოდევნეს. ამის გამო, მათ თავს ათასგვარი უბედურება დაატყდათ. ბევრი დრო არ გასულა, რომ ჭეშმარიტებას მიხვდნენ. ილიასი იპოვეს და მისი ირწმუნეს. ამგვარად, თავსდამტყდარი უბედურებებისგან გათავისუფლდნენ.

მაგრამ ეს ტომი შმაგი ტომი იყო. მიცემულ სიტყვას გადავიდნენ. რწმენა შეწყვიტეს, კვლავ ამბოხში გადავიდნენ და სწორ გზას დაშორდნენ. შუამავალმა ილიასმა ბევრჯერ ურჩია, მაგრამ არ მოუსმინეს. ამის გამო, ღმერთის ბრძანებით, ილიასი მათ გაშორდა. ალლაჰის შუამავალს მოშორებული ეს ტომი, ღმერთის წყალობასა და მიტევებას მოაკლდა. ამგვარად, ისინი ღმერთის სატანჯველში ჩავარდნენ, უბედურება დაატყდათ თავს. საააქაოშიც და საიქიოშიც დამსახურებული სასჯელი იწვნიეს.

„(მათ) **მაგრამ ცრუდ შერაცხეს იგი, ამიტომაც გარეკილნი იქნებიან (ჯოჯხეთში), გარდა ალლაჰის მსახურთა წრფელთა!“** (სურა საფფათი, აიათები 127–128)

ილიასმა, ბალბექიდან რომ წავიდა, ერთ სოფელში შეიარა. იქ მაცხოვრებლებს რწმენა უქადაგა. მათ შუამავლის ეს მიპატიჟება მიიღეს. ილიასს სთხოვეს მათთან დარჩენილიყო. ისიც დაეთანხმა და ერთ მოხუც ქალთან დარჩა სტუმრად. ქალს ავადმყოფი შვილი ჰყავდა. ილიასმა ორი მუხლი ნამაზი ილოცა და უდიდეს ღმერთს ბავშვის გამოჯანმრთელება შეევედრა. ბავშვი გამოჯანმრთელდა და ამის შემდეგ ილიასს გვერდიდან აღარ მოშორებია. მისგან თევრათი ისწავლა. ამ ბავშვის სახელი ელიასი იყო.

ილიასმა დარჩენილი ცხოვრება ალლაჰის რწმენის ქადაგებას, ადამიანებისთვის სიკეთის ქმნისა და ბოროტებისგან შორს დგომის მოწოდებაში გაატარა.

თქმულების მიხედვით, ერთ დღეს ილიასმა სიკვდილის ანგელოზი აზრაილი დაინახა, შიშმა შეიპყრო და აკანკალდა. აზრაილი ამის მიზეზმა დააინტერესა და ჰკითხა:

„ალლაჰის შუამავალო, სიკვდილის რატომ შეგეშინდა?“

ილიასმა უპასუხა:

„არა სიკვდილის შიშისგან კი არა, ამქვეყნიურ ცხოვრებასთან დამშვიდობების გამო ვარ ამ მდგომარეობაში.“

შემდეგ ასე განაგრძო;

„ცხოვრებაში ვცდილობდი ღმერთისთვის მონა-მსახურობა გამეწია, ადამიანებისთვის სიკეთესა და ბოროტებაზე თავის არიდება მებრძანებინა. ვცდილობდი ღვთისმსახურება დროულად შემესრულებინა, ღვთისმოსავი

ქმედებები ჩამედინა. ეს მდგომარეობა ჩემი სიმშვიდის წყარო იყო. გული სიმშვიდითა და სიხარულით მევსებოდა. სიკვდილის შემდეგ ამ სიამოვნებას ვეღარ გამოვცდი და განკითხვის დღემდე საფლავში გირაოდ დავრჩები, ამიტომ ვწუხვარ!“

მოკლედ, ილიასმა „კოშკში სასიმოვნო ექო“ დატოვა და ღმერთს შეუერთდა. ღმერთის წყალობა და კეთილგანწყობა მოიპოვა:

**„და დავტოვეთ სახელი მისი მომდევნო თაობებში. სალამი ილიასსა და მის მიმდევართა ზედა! სწორედ ასე მივუზღავთ კეთილისმქმნელთ! უეჭველად, იგი ჩვენი მორწმუნე მსახურთაგანი იყო.“** (სურა საფფათი, აიათები 129–132)

უდიდესო ღმერთო, გვარგუნე ბედნიერება წარმავალმა სიტკბოებამ არ შეგვაცდინოს, შევძლოთ საიქიო ბედნიერების მოპოვება და ვიყოთ შენი ახლო მონა-მსახურები!

ამინ!







# შესაფასებელი კითხვები

## შესაფასებელი კითხვები

### ა. უპასუხეთ ქვემოთ მოცემულ კითხვებს

1. მის შემდეგ მოსულ (ერთმორწმუნე) ებში (ლამაზი სახელი) დავუტოვეთ, „ილიასს სალამი“ — ვუთხარით. აი, ასე ვაჯილდოვებთ, რადგან ის ჩვენი მორწმუნე მონა-მსახურთაგანი იყო“ (სურა საფფათი, აიათები 129–132)

ამ აიათში მოცემული — „ლამაზი სახელი დავუტოვეთ“ გამოხატულებისგან რა გაიგეთ?

2. ისაუბრეთ იმ საზოგადოების ცხოვრების ფორმის შესახებ, რომლისთვისაც ილიასი შუამავლად იქნა გამოგზავნილი.
3. როცა ილიასი ხალხს ჭეშმარიტ რწმენას უქადაგებდა, როგორ რეაქციას შეხვდა?
4. როგორი რეაქცია ჰქონდა სივდილის ანგელოზის დამნახავ ილიასს?

### ბ. შეავსეთ გამოტოვებული ადგილები

1. ილიასი ------------------ შთამომავალი იყო.
2. ილიასი ქალაქ ----------- მცხოვრები ადამიანებისთვის ჭეშმარიტი რწმენის საქადაგებლად გამოიგზავნა.

**გ. შემოხაზეთ ქვემოთ მოცემული კითხვების სწორი პასუხები**

**1. თუ მხედველობაში მივიღებთ ილიასის ტომის მიერ ოქროსგან დამზადებული კერპის თაყვანისცემას, სამირის მიერ წმინდა მუსას ტომისთვის ოქროსგან გაკეთებულ ხბოს თაყვანისცემასა და სხვა მსგავს მაგალითებს, ოქროსთან დაკავშირებით რა დასკვნას გამოვიტანთ?**

ა. ოქრო არის ცუდი მადანი, რომლის გამოც ისტორიის მანძილზე ბევრი ბრძოლა მომხდარა.

ბ. ოქრო არის მადანი, რომელიც თავისი ფასეულობით ადამიანზე ზეგავლენას ახდენს.

გ. კერპების ოქროსგან დამზადება მათი სულიერი ძალის მანიშნებელია.

დ. ისტორიის მანძილზე ყველა ადამიანს სწამდა ოქროს საიდუმლო ძალის.

**2. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის იმ ტომის მახასიათებელი, რომლისთვისაც ილიასი იქნა მოვლენილი?**

ა. ტომი ცხოვრობდა ადგილზე, რომელსაც ბალბექი ერქვა.

ბ. როცა მიხვდნენ, რომ ილიასი შუამავალი იყო, მისი ირწმუნეს და აღარ აჯანყებიან.

გ. თაყვანს სცემდნენ ოქროსგან დამზადებულ კერპს, სახელად ბალს.

დ. სათავეში უსამართლო და კერპთაყვანისმცემელი მეფე ჰყავდათ.

**3. „(მათ) ილიასი უარყვეს. მათ ყველას (ჯოჯოხეთში) წაიყვანენ. მხოლოდ ალლაჰის გულწრფელი მონა-მსახურები იქნებიან გამორჩეული.“ (სურა საფფათი, აიათები 127-128)**

**როცა ნათქვამია, რომ ილიასის უარმყოფელები ჯოჯოხეთში წავლენ, სამოთხეში შემსვლელებზე „მორწმუნენი“ კი არა, „გულწრფელნიაʺ ნათქვამი. აქედან, ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი დასკვნა შეიძლება გამოვიტანოთ?**

ა. ყველა ადამიანი, რომელიც ირწმუნებს, მაგრამ გულწრფელი არ იქნება, ჯოჯოხეთში წავა.

ბ. ისინი, ვინც მონოთეისტურ რწმენას აღიარებენ, სამოთხეში შევლენ.

გ. გულწრფელი ადმიანებისგან ურწმუნოები ჯოჯოხეთში შევლენ.

დ. მორწმუნე, ღვთისმოსავი ქმედებების ჩამდენი, გულწრფელი ადამიანები სამოთხეში შევლენ.

**4. სიკვდილის ანგელოზის (აზრაილის) მოსვლის დროს ილიასის აღელვების მიზეზი რა იყო?**

ა. სიკვდილისა და საიქიოს შიში.

ბ. იმის ჩათვლა, რომ მისი მიმდევრები განადგურდებოდნენ.

გ. იმის ჩათვლა, რომ ალლაჰისგან სატანჯველი მოვიდოდა.

დ. ფიქრი იმაზე, რომ როგორც კი მოკვდებოდა, ღვთისმსახურებას, ქადაგებასა და ღვთისმოსავ ქმედებებს მოაკლდებოდა.

# სწორი პასუხები

**ბ. გამოტოვებულ ადგილებზე ჩასასმელი სწორი პასუხები**

1. ჰარუნის
2. ბალებექში

**გ. ტესტების სწორი პასუხები**

1. ბ
2. ბ
3. დ
4. დ

არსებათა შორის აღმატებული

# შუამავალი ელიასი

## შუამავალი ელიასი

ელიასი ებრაელებისთვის მოვლენილი შუამავალი იყო. ბავშვობაში მძიმე ავადმყოფობა შეეყარა და ილიასის ვედრების წყალობით განიკურნა. ამის შემდეგ შუამავალ ილიასს გვერდიდან არ მოშორებია და მისგან თევრათი ისწავლა.

ელიასიც, ისე როგორც მანამდე არსებული შუამავლები, შმაგი ებრაელი ტომის გამოსასწორებლად ძალიან გაისარჯა. ებრაელები მას ზოგჯერ ემორჩილებოდნენ, დროდადრო კი წინააღმდეგობას უწევდნენ.

ყურანში მასზე ორ აიათშია საუბარი:

„(შუამავალო!) **და გაიხსენე ისმაილი, იესეღი, ზულქიფლი, ყველა კეთილისქმნელთაგანი იყო.“** (სურა სადი, აიათი 48)

აიათში ბრძანება — „გაიხსენე!“ იმის მანიშნებელია, რომ ეს შუამავალიც სხვა შუამავლებივით ალლაჰის რწმენის გავრცელებას მცდელობას არ აკლებდა.

ელიასთან დაკავშირებული სხვა აიათი ასეთია:

**„და ისმაილი, იესეღი, იუნუსი და ლუტი და ყველა აღმატებულვჰყავით სამყაროთა ზედა.“** (სურა ენღამი, აიათი 86)

ელიასის შუამავლობის პერიოდში ებრაულ ტომებს შორის დაიწყო შეჯიბრი, ვინ გავიდოდა სახელმწიფოს სათავეში და მმართველობას ხელში აიღებდა. ტომებისგან არც ერთი ელიასის ბრძანებებს არ უსმენდა და

ერთმანეთს ასუსტებდნენ. ამბოხს, ჩხუბს და კამათს ბოლო აღარ უჩანდა. ამის გამო უდიდესმა ალლაჰმა მათ თავს უბედურება — ასურელები დაატეხა. ასურელებმა დაამარცხეს. ამგვარად, ისინი თავიანთი ნამოქმედარის გამო ალლაჰის წყალობას მოაკლდნენ.

ნიშანჯიზადე მუჰიედდინ მეჰმედ ბეის წიგნში „სამყაროს სარკე“, ელიასის სასწაულების შესახებ შემდეგია მოთხრობილი:

ქალაქ ერიჰაში ხალხს დასალევი წყალი გაუმწარდა. ხალხი მაშინვე ელიასთან გაიქცა და დახმარება სთხოვა. მანაც გამწარებულ წყალში ცოტაოდენი მარილი ჩაყარა და უთხრა „დატკბი!“ ალლაჰის ნებით, წყალი უწინდელზე უფრო ტკბილი და გემრიელი გახდა.

ერთ სხვა თქმულებაში, ვალებში მყოფი ქვრივი ქალი ელიასთან მივიდა და თავის სიღარიბეზე მოუთხრო. შუამავალ ელიასმა ჰკითხა:

„სახლში რა გაქვს?“

„ერთი მუჭა კარაქი მაქვს!“

ელიასმა უთხრა:

„წადი და ის კარაქი სახლის კარების შიგნითა მხარეს დადე!“

ქალი წავიდა და ისე მოიქცა, როგორც უთხრეს. ცოტა ხნის შემდეგ დაინახა, რომ კარები კარაქით გაივსო. ამ სასწაულის წყალობით ყველა ვალი გადაიხადა. ამის მიუხედავად, კარაქი თავისთვისაც დარჩა.

ელიასის სიკვდილის დრო რომ მოახლოვდა, ზულქიფლი თავისთან მოიხმო. ალლაჰის ბრძანების შესაბამისად, მის შემდეგ შუამავლობის მოვალეობის შესრულება ზულქიფლს დაუდგინა.

ღმერთო! ისე როგორც შუამავლები სამყაროში აღმატებულებად შექმენი, ჩვენც გვარგუნე ბედნიერება შენი მონა-მსახურობის საქმეში უმაღლეს საფეხურს მივაღწიოთ!

აამინ!



# შესაფასებელი კითხვები

## შესაფასებელი კითხვები

**ა. უპასუხეთ ქვემოთ მოცემულ კითხვებს**

1. შეაფასეთ ელიასის ტომში წარმოშობილი პოლიტიკური არეულობები, ამბოხი და დავის შედეგები.
2. რომელი შუამავლის გვერდით გაიზარდა ელიასი და თევრათი ვისგან ისწავლა?
3. როგორმა მღელვარებამ იჩინა თავი ებრაელებს შორის ელიასის შუამავლობის პერიოდში?

**ბ. შეავსეთ გამოტოვებული ადგილები**

1. ელიასი ბავშვობისას მძიმე სენმა შეიპყრო და ----------- ვედრების მეშვეობით განიკურნა.
2. უდიდესმა ალლაჰმა ებრაელებს, რომლებიც ელიასს არ უსმენდნენ, -------------------- დაატეხა თავს?

## გ. შემოხაზეთ ქვემოთ მოცემული კითხვების სწორი პასუხები

**1. „(შუამავალო!) ისმაილი, ელიასი და ზულქიფლიც გაიხსენე! ყველა ღვთისმოსავი იყო.“ (სურა სადი, აიათი 48)**

**ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ შეესაბამება „გაიხსენე“ — სიტყვის მნიშვნელობას?**

ა. ისმაილი, ელიასი და ზულქიფლი ერთ პერიოდში მცხოვრები შუამავლები იყვნენ.

ბ. ზემოთ მოხსენიებული შუამავლებიც სხვებივით ადამიანებს სიკეთისკენ მოუწოდებდნენ და ბოროტებისგან შორს დგომას ურჩევდნენ.

გ. სხვა შუამავლებივით, ეს შუამავლებიც სიძნელეებს ეჭიდებოდნენ და მონოთეისტურ რწმენას ავრცელებდნენ.

დ. აიათში მოხსენიებული შუამავლები ალლაჰის საყვარელი ღვთისმოსავი ადამიანები იყვნენ.

**2. ისე, როგორც ბევრ შუამავალს უჭერდა მხარს სასწაულებით, უდიდესმა ალლაჰმა ელიასსაც უწყალობა ზოგიერთი სასწაული. სასწაულთან დაკავშირებით ქვემოთ მოცემულ ცნობათაგან, რომელი არ არის სიმართლე?**

ა. სასწაული ადამიანს უადვილებს იმის რწმენას, რაშიც ეჭვი ეპარება.

ბ. სასწაული გამომჟღავნებისთანავე ურწმუნოების განადგურების მიზეზი ხდება.

გ. სასწაული მორწმუნე ადამიანების რწმენასა და ღმერთზე ნდობას კიდევ უფრო აძლიერებს.

დ. სასწაული არის, ის არაჩვეულებრივი მდგომარეობა, რომლის გაკეთებაც შუამავლის გარდა, სხვა არავის შეუძლია.





# სწორი პასუხები

## ბ. გამოტოვებულ ადგილებზე ჩასასმელი სწორი პასუხები

1. ილიასის
2. ასურელები

## გ. ტესტების სწორი პასუხები

1. ა
2. ბ

## ღმერთისგან შეწყალებული
# შუამავალი ზულქიფლი

## შუამავალი ზულქიფლი

ზულქიფლი ებრაელებისთვის მოვლენილი ერთ-ერთი შუამავალია. თქმულების მიხედვით, ის ეიუბის შვილია. (იხ. ჰაქიმი, მუსთედრექი, II, 636)

მისი ნამდვილი სახელია ბიშრი, ხოლო ზულქიფლი ზედმეტსახელია. ეს ზედმეტსახელი მას ეწოდა იმიტომ, რომ ელიასის შემდეგ ებრაელებს რელიგიურ კანონებს ამცნობდა და მისი დროის შუამავლების მსგავსად, ღვთისმოსავ ქმედებებს სჩადიოდა. არაბულად „ზუ“ — პატრონს, „ქიფლ“ კი — თავდებს (პასუხისმგებელს), წილს, მყარს ნიშნავს. ეს ზედმეტსახელი მას ამქვეყნიური სიმდიდრის კი არა, მისი ღირსებებისა და საქმიოს მაღალი საფეხურის გამო ეწოდა.

იბნ აბბასისგან ასეთი გადმოცემა არსებობს:

„უდიდესმა ალლაჰმა ებრაელების შუამავლებისგან ერთს (ელიასს) შუამავლობასთან ერთად ადგილ-მამული და სასულთნოც უწყალობა. ამ შუამავლის გარდაცვალების დრო რომ მოვიდა, ღმერთმა მას ზეშთაგონებით ამცნო:

ჩემი ადგილ-მამული ებრაელებისგან გადაეცი მას, ვინც დილიდან საღამომდე ლოცულობს, დღისით მარხულობს და ადამიანებს შორის გაუბრაზებლად მმართველობს.“

ამ შუამავალმა მისთვის ნაბრძანები ებრაელებს ამცნო. მათ შორის ერთი ახალგაზრდა ადგა და თქვა:

„ამ საქმეში მე თავდები ვარ! ამ დავალებას ვიტვირთავ!“

შუამავალმა იმ ახალგაზრდას უთხრა:

„ამ ტომში შენზე უფროსები არიან, შენ დაჯექი!“

შემდეგ მეორედ შესთავაზა, კვლავ ის ახალგაზრდა წამოდგა და თქვა: „თავდები მე ვიქნებიო.“ იგივე წინადადება მესამედ რომ გაიმეორა,

პასუხი კვლავ იმ ახალგაზრდამ გასცა. ამის გამო, შუამავალმა ადგილი მას დაუტოვა, ადგილ-მამული მას გადასცა. ეს ახალგაზრდა ბიშრი იყო.

მაგრამ ეშმაკს ამ ახალგაზრდის შეშურდა. მას, თავზე აღებული დავალების შესრულებაში ხელის შესაშლელად, ათასგვარი ხაფანგი დაუგო. მაგრამ ბიშრიმ მიბარებული ანაბარი ღირსეულად ატარა, ეშმაკს არ აჰყოლია. ბევრს ირჯებოდა. ამის გამო ზულქიფლი ეწოდა.

ზულქიფლის შესახებ ყურანში ორი აიათია:

„(შუამავალო!) **და გაიხსენე ისმაილი, იესეღი, ზულ-ქიფლი, - ყველა კეთილისქმნელთაგანი იყო.“** (სურა სად, აიათი 48)

„(ძვირფასო!) **და ისმაილი, იდრისი და ზულ-ქიფლი. ყოველი მათგანი იყო მომთმენი! და შევიყვანეთ ჩვენ ისინი ჩვენეულ მოწყალებაში. უეჭველად, ისინი იყვნენ მართალთაგანნი!“** (სურა ენბია, აიათები 85, 86)

ზულქიფლიც, ისე, როგორც მისი წინამორბედი ებრაელების შუამავლები, მუსას შარიათის მიხედვით მოქმედებდა, ადამიანებს თევრათის ბრძანებებსა და აკრძალვებს ამცნობდა. თქმულების მიხედვით, დამასკოს მხარეში გარდაიცვალა.

ღმერთო! მოგვეცი ნებისყოფა და სიმტკიცე რწმენის ბრძანებები შევასრულოთ და დავეუფლოთ საქებარ ღირსებებს!

ამინ!



# ᲨᲔᲡᲐᲤᲐᲡᲔᲑᲔᲚᲘ ᲙᲘᲗᲮᲕᲔᲑᲘ

## შესაფასებელი კითხვები

**ა. უპასუხეთ ქვემოთ მოცემულ კითხვებს**

1. რომელი ტომის შუამავლად იქნა მოვლენილი ზულქიფლი?
2. რა შეიძლება იყოს იმის მიზეზი, რომ ებრაელებს ბევრი შუამავალი გამოეგზავნათ?
3. ბიშრის რატომ ეწოდა ზედმეტსახელად ზულქიფლი?

**ბ. შეავსეთ ქვემოთ მოცემული გამოტოვებული ადგილები**

1. ზულქიფლი --------------- შვილია.
2. ზულქიფლის ნამდვილი სახელია---------- .
3. ზულქიფლი ---------- შარიათით მმართველობდა.

## გ. შემოხაზეთ ქვემოთ მოცემული კითხვების სწორი პასუხები

**1. ელიასმა იმ ადამიანში, რომელსაც ქონებას და სასულთნოს დაუტოვებდა, ზოგიერთი თვისებები მოძებნა. ქვემოთ მოცემულთაგან რომელი არ არის ამ ადამიანში მოძებნილი თვისება?**

ა. ღამის ლოცვაში გატარება

ბ. დღის მარხვაში გატარება

გ. უსამართლოდ დაჩაგრულების ქონების კომპენსირება

დ. ადამიანებს შორის გაუბრაზებლად მმართველობა.

**2. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის „ზულქიფლის" წოდების მიზეზი?**

ა. ამქვეყნად მაღალი ღირსებების, საიქიოში უმაღლესი საფეხურის მფლობელობა.

ბ. რელიგიის კანონების ებრაელებისათვის გადაცემის პასუხისმგებლობის თავის თავზე აღება.

გ. მოკლე დროში ამქვეყნიური სიმდიდრის მოპოვების წილად ხვდომა.

დ. სხვა შუამავლების ჩადენილი ღვთისმოსავი ქმედებების ჩადენა და ბევრი მადლის მოპოვება.

**3. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი მიზეზის გამო დაევალა ზულქიფლს ქადაგება?**

ა. იმის სურვილით, რომ შუამავლებთან ერთად გაცოცხლებულიყო და სამოთხეში პირველი შესულიყო.

ბ. თავის პასუხისმგებლობად ჩათვალა ადამიანებისთვის რწმენის ქადაგება.

გ. სურვილი ადამიანებს პატივისცემით მოქცეოდა და მათთვის სამსახური გაეწია.

დ. ფიქრობდა, რომ როცა ადმიანებს სწორი გზით სიარულს უქადაგებდა, წინ არავითარი სიძნელე არ შეხვდებოდა.

# სწორი პასუხები

## ბ. გამოტოვებულ ადგილებზე ჩასასმელი სწორი პასუხები

1. ეიუბის
2. ბიშრი
3. მუსას

## გ. ტესტების სწორი პასუხები

1. გ
2. გ
3. ბ

## ხილულ და უხილავ დაავადებათა ექიმების უხუცესი
# ძვირფასი ლოყმანი

## ძვირფასი ლოყმანი

ლოყმან ექიმი და ეიუბი ნათესავები იყვნენ. ერთი თქმულების მიხედ-ვით — შუამავალ ეიუბის დისშვილი, მეორე თქმულების მიხედვით — დეიდაშვილი იყო. (იხ. სალები, არაისი, გვ. 391)

ლოყმან ექიმი შუამავალი ან წმინდანი, ექიმების უხუცესი იყო. ის-ლამის სწავლულების უმრავლესობა მას შუამავლად კი არა, ბრძნად მიიჩნევს. აქ მოცემული სიტყვა „სიბრძნე“ ნიშავს, რომ ადამიანები მეტაფი-ზიკის, ლოგიკის და მსგავსი მეცნიერებების დაუფლების შემდეგ სულიერად ამაღლდებიან რა, მოიპოვებენ სრულყოფილებას და ამის გამო ყოველთვის სწორად ლაპარაკობენ და იქცევიან.

ის, რომ მას სიბრძნე ებოძა, ყურანში — სურა „ლოყმანში“ ასეა აღ-ნიშნული:

**„და ვფიცავ, ჩვენ მივეცით ლუყმანს სიბრძნე: რომ ალლაჰის-თვის მადლობა აღევლინა! და ვინც მადლიერებას აღავლენს, მხო-ლოდ თავის სასიკეთოდ აკეთებს. და ვინც უმადური იქნება, იცო-დეს, რომ უეჭველად, ალლაჰი ყოვლადმდიდარია, ყოვლადქებულია!“** (სურა ლოყმანი, აიათი 12)

ხოლო ის, ვისაც სიბრძნე ებოძება, ბევრ სიკეთეს რომ მოიპოვებს, ალლაჰი ასე გვამცნობს:

„(ალლაჰი) **სიბრძნეს აძლევს, ინებებს ვისაც. ხოლო ვისაც სიბრძნე მიეცა, უთუოდ, დაჯილდოვდა იგი უხვი სიკეთით. და ვერ ჩაწვდება ამას, თვინიერ გონიერისა.“** (სურა ბაყარა, აიათი 269)

სიბრძნე ნივთის ჭეშმარიტებისა და საიდუმლოს შემეცნებაა. ესეც ღვთიური შუქის გულში გამოვლინებითაა შესაძლებელი. ზემაჰშერი ლოყმანის სიბრძნის მაგალითად შემდეგ შემთხვევას გადმოგვცემს:

ერთ დღეს ლოყმან ექიმს მოსთხოვეს ერთი ცხვარი დაეკლა და ხორცის საუკეთესო ორი ნაჭერი მიეტანა. ლოყმან ექიმმაც დაკლული ცხოველის ენა და გული წაიღო. რამდენიმე დღის შემდეგ კვლავ ცხოველი დაკლა და ამჯერად ყველაზე ცუდი ორი ნაჭრის მიტანა მოსთხოვეს. ლოყმან ექიმმა კვლავ ენა და გული წაიღო. მას ამის მიზეზი რომ ჰკითხეს, უპასუხა:

„თუ ეს ორი ორგანო კარგი იქნება, ამაზე კარგი არაფერი არსებობს, ცუდი თუ იქნება, ამათზე ცუდიც არაფერია!“ (ზემაჰშერი, ქეშშაფი, V, 18)

იმამ მალიქ მუვათთას სახელობის ნაწარმოებში მოცემული ერთი თქმულების მიხედვით:

ლოყმან ექიმს ჰკითხეს:

„შენ რომ გაგაჩნია, ეს ღირსებები როგორ მოიპოვე?“

მანაც უპასუხა:

„მართალი სიტყვით, ანაბრის ადგილზე მიტანით, იმის უარყოფით, რაც ჩემთვის არ უცნობებიათ და მიცემული სიტყვის შესრულებით.“ (მუვათთა, ქელამი 17)

ლოყმან ექიმის ბრძნული სიტყვებისა და შვილისთვის მიცემული ბრძნული რჩევების შესახებ, ყურანში ასეა ნაბრძანები:

„(ალლაჰი) **სიბრძნეს აძლევს, ინებებს ვისაც. ხოლო ვისაც სიბრძნე მიეცა, უთუოდ, დაჯილდოვდა იგი უხვი სიკეთით. და ვერ ჩაწვდება ამას, თვინიერ გონიერისა.“** (სურა ბაყარა, აიათი 269)

რადგან უსამართლობა სამართლის კონტრასტია. სამართალი კი უფლებების დაცვაა. სამყაროს შემქმნელი და ყველაფრის ერთადერთი პატრონის — უდიდესი ალლაჰისთვის მოზიარის დაწესება ნიშნავს მის უპატივცემულობას. აქედან გამომდინარე, პოლითეიზმის შედეგი სამარადჟამოდ ჯოჯოხეთში დარჩენაა.

ლოყმან ექიმი რჩევებს ასე აგრძელებს:

**„ჰეი, შვილო ჩემო! უეჭველად, იგი რომც იყოს მდოგვის მარცვლის ტოლა და კლდეში ან ცათა შინა, ან ქვეყანასა ზედა შეინახო, ალლაჰი მას ცხადყოფს. უეჭველად, ალლაჰი ყველაფრისმცოდნეა, ყოვლისმცოდნეა!“** (სურა ლოყმანი, აიათი 16)

**„ჰეი, შვილო ჩემო! აღავლინე ლოცვა, უბრძანე აკეთონ კეთილი, აუკრძალე აუგი და მოითმინე ის, რაც თავს დაგატყდეს. უეჭველად, ეს კატეგორიულად გასაკეთებელი საქმეებია!“** (სურა ლოყმანი, აიათი 17)

რადგან ნამაზი მორწმუნის ცად ამაღლებაა. მონა–მსახურეობრივი ყველაზე მნიშვნელოვანი მოვალეობათაგანია. ნამაზის ღვთისმსახურება მტერთან ბრძოლისასაც კი არ მიიტოვება. ალლაჰი იმათზე, ვინც სეჯდეს უსრულებს, ბრძანებს:

**„მაგრამ არა! არ დაემორჩილო მას, არამედ სეჯდე აღასრულე და მასთან (ღმერთთან) დაახლოებას ეცადე!“** (სურა ალაქი, აიათი 19)

**„მუჰამმედი, შუამავალი ალლაჰის. ხოლო მასთან ერთად რომე–ლნიც არიან მკაცრნი ურწმუნონის წინაშე და მოწყალენი ერთმა–ნეთთან მიმართებაში, მათ დაინახავ რუქუღის და სეჯდეს აღმრულე–ბლებად, რომელნიც ალლაჰისგან მადლსა და წყალობას მიელტვიან. მათი ნიშნები მათ სახეებზეა, როგორც ნაკვალევი სეჯდისა. სწორედ ასეთია მათი მდგომარეობა თევრათში და ინჯილში: როგორც ნა–თესი, რომელმაც აღმოცენდა, შემდეგ განამტკიცდა და გამსხვილდა, მერე ტანი აიყარა თავის ღეროზე და ახარებს მთესველთ, რითიც იბოღმებიან ურწმუნონი. რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, აღუთქვა ალლაჰმა შენდობა და უდიდესი საზღაური!“** (სურა ფეთიჰი, იათი 29)

წმინდა აიშე (რ. ა.) ბრძანებდა:

„როცა ალლაჰის შუამავალი ნამაზის სალოცავად დგებოდა, მისი მკერდიდან ქვაბში წყლის დუღილის მსგავსი ხმა ისმოდა.“ (აბუ დავუდი, სალათი, 157, ნესაი, სეჰვი, 18)

ისლამის ბრძანებებისა და აკრძალვების სხვებისთვის გაცნობა ყოველი მორწმუნის მნიშვნელოვანი მოვალეობაა. უდიდესი ღმერთის ბოძებული სიკეთეების სხვებისთვის გადაცემა ღმერთისადმი მადლიერების გამოხატვაა. დიადი ალლაჰი, მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) საშუალებით, ქადაგების მე–თოდს ყველა მორწმუნეს ასე ამცნობს:

**„ალლაჰისგან ბოძებულმა მოწყალებამ ლმობიერი გაგხადა მათ მიმართ. არადა უხეში და ულმობელი გული რომ გქონოდა, შემო–**

**გეცლებოდნენ. აპატიე მათ, ითხოვე მათთვის მიტევება და დაეკითხე მათ საქმეების თაობაზე. და როცა რამე საქმეს გადაწყვეტ, ალლაჰს მიენდე, უეჭველად, ალლაჰს უყვარს მინდობილები!** (სურა ალი იმრანი, აიათი 159)

ერთ სხვა აიათში უდიდესი ღმერთი სიკეთის რჩევის მეთოდს ასე გვამცნობს:

...ادْعُ إِلِى سَبِيلِ رَبِّكَ بِالْحِكْمَةِ وَالْمَوْعِظَةِ الْحَسَنَةِ

„(შუამავალო!) **მოუწოდე შენი ღმერთის გზისკენ სიბრძნითა და კეთილი შეგონებით, ეკამათე მათ საუკეთესო მეთოდით. უეჭველად, შენი ღმერთი უკეთ უწყის, თუ ვინ აცდა თავის გზას და უკეთ უწყის ჭეშმარიტ გზაზე მყოფთ!“** (სურა ნაჰლი, აიათი 125)

მოთმინება არის სიტყვა, რომელიც ყურანში ყველაზე ხშირად არის ნახსენები. მოთმინების ამქვეყნიური შედეგები შეიძლება ძალიან მწარე იყოს; შესაბამისად, მოთმინების შედეგად მოპოვებული საიქიო ჯილდო ძალიან ტკბილი იქნება. რადგან ყველა შუამავალმა მოთმინების ფილტრში გაიარა. ამის გამო, უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

**„და, უეჭველად, ჩვენ გცდით თქვენ ცოტა შიშითა და შიმშილით, ქონების, სულთა და ნაყოფთა ნაკლებობით. და შენ ახარე მომთმენთ,“** (სურა ბაყარა, აიათი 155)

აბდულლაჰ იბნ მუღაფელი გადმოგვცემს:

„ერთი ადამიანი ალლაჰის შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო, მე შენ მიყვარხარ.“

ალლაჰის შუამავალმა მიუგო:

„ყურადღება მიაქციე, რას ამბობ!“

იმ ადამიანმა სამჯერ გაუმეორა:

**„ვფიცავ, მე შენ მიყვარხარ!“**

ალლაჰის შუამავალმა, ბოლოს იმ ადამიანს უთხრა:

„თუკი მე გიყვარვარ, მაშინ სიღარიბისთვის ჯავშანი მოამზადე, რადგან იმასთან, ვისაც მე ვუყვარვარ, სიღარიბე უფრო მალე მიდის, ვიდრე მიზნისკენ მიმავალი ნიაღვარი მიზნამდე.“ (თირმიზი, ზუჰდი, აიათი 36)

მუჰამმედ შუამავალმა (ს.ა.ს) ამით შემდეგი გამოხატა:

თუკი ალლაჰისთვის მე გიყვარვარ, მაშინ ამ სიყვარულის საფასურად მოემზადე უბედურებებისთვის, რომელიც თავზე დაგატყდება და კმაყოფილი იყავი!

ლოყმან ექიმმა რჩევები განაგრძო:

**„არ იბრუნო პირი ადამიანებისგან ქედმაღლობის გამო და არ იარო ქვეყანაზე მედიდიურად. უეჭველად, ალლაჰს არ უყვარს თავმომწონე, ამაყები!“** (სურა ლოყმანი, აიათი 18)

თავმოწონება, სიამაყე, ქედმაღლობა და თავმოყვარეობა ჰგავს იმ ხეს, რომლის ტოტებიც ჯოჯოხეთამდე სწვდება. თავმოყვარეობის თვისება უდიდესი ალლაჰის დამახასიათებელია. იმის მიზეზი, რომ ეშმაკი სამოთხიდან იქნა გამოძევებული და მას დაეკისრა ადამიანების გზიდან აცდენის მოვალეობა, შუამავალი ადამის წინაშე, მის მიერ გამოჩენილი ქედმაღლობა და ღმერთზე დაუმორჩილებლობა იყო. ამგვარადვე, ყარუნმა, რომელსაც მიუხედავად იმისა, რომ ცოდნა ებოძა, ჰარუნზე იეჭვიანა და ამიტომაც განადგურდა.

კვლავ წმინდა ლოყმანმა შვილს უთხრა:

**„იარე მოზომილი ნაბიჯით, ხმა დაიმდაბლე! უეჭველად, ყველაზე უსიამოვნო ხმა ვირის ხმაა.“** (სურა ლოყმანი, აიათი 19)

ეს აიათები მორწმუნეებს უწესებს თავაზიანობისა და დელიკატურობის კრიტერიუმებს. ცნობილია, რომ დელიკატურობას, რომელიც ამქვეყნად უბრალოდ და უმნიშვნელოდაა მიჩნეული, განკითხვის დღეს, როცა ადამიანები ერთმანეთისგან დარღვეული უფლებების პასუხს მოითხოვენ, დიდი მნიშვნელობა მიენიჭება.

ჩვენთვის მიმართულების მოცემის თვალსაზრისით, ძალიან მნიშვნელოვანია ქვემოთ მოცემული ორი აიათი, თქმულების მიხედვით, ეს ორი აიათი სად იბნ აბუ ვაქქასსა და დედამისის შესახებ მოევლინა. სადი დედის მორჩილი შვილი იყო. ისლამი რომ მიიღო, დედამ უთხრა:

„სად, რა გააკეთე? ამ ახალ რწმენას თუ არ მიატოვებ, გეფიცები, არც შევჭამ, არც დავლევ და ბოლოს მოვკვდები. შენც ამის გამო, როგორც დედის მკვლელს, ცუდი სახელით მოგიხსენიებენ!“

სადმა უპასუხა:

„დედა, ასე ნუ მოიქცევი, მე ამ ახალ რწმენაზე არაფრის გულისთვის არ ვიტყვი უარს!“

დედამ ორ დღეს არც ჭამა, არც სვა და ძალა გამოელია. ამის შემხედვარე სადმა უთხრა:

„დედა, იცოდე, რომ ასი სული რომ გქონდეს და ასივე თითო თითოდ ამოგხდეს,  ამ ახალ რწმენას არაფრით არ მივატოვებ! ახლა გინდ ჭამე, თუგინდ — ნუ შეჭამ!“

ამის შემდეგ დედამ ჭამა დაიწყო და ეს ორი აიათი ჩამოვიდა:

**„და ვუანდერძეთ ადამიანს მისი მშობლები. ატარა დედამ თავის- მა, გაჭირვება-გაჭირვებით და მისი ძუძუდან მოწყვეტა ორ წლამდე გრძელდება. მე შემწირე მადლობა და შენს მშობლებს, რამეთუ ჩემთანაა მოსაქციელი!“** (სურა ლოყმანი, აიათი 14)

„(ამასთან ერთად) **და თუ ისინი დაგაძალებენ, რომ თანაზიარი გამიხადო ის, რისი ცოდნაც შენ არ გაქვს, არ დაემორჩილო და სიკეთე გამოიჩინე ამქვეყნიურ ცხოვრებაში მათთვის! და მიჰყევი იმათ გზას, ვინც ჩემსკენ მოისწრაფვის. ბოლოს კი ჩემთანაა თქვენი მოსაქციელი. მაშინ გამცნობ თქვენ იმას, რასაც სჩადიოდით!“** (სურა ლოყმანი, აიათი 15) (მუსლიმი, ფედაილუს საჰაბე, 43-44, იბნ ესირი, უსდულ გაბე, ტ. II, გვ. 368)

ლოყმან ექიმი ერთ რჩევაში ასე ამბობს:

„ძალიან ბევრ შუამავალს ვემსახურე. მათი სიტყვებისგან მოკლედ რვა სიტყვა ამოვირჩიე. თუკი ყურადღებით იქნები და ამ რვა თვისებას შეიძენ, ხსნას მოიპოვებ:

1. ლოცვის დროს — გული;
2. ადამიანებს შორის ყოფნის დროს — ენა;
3. სუფრაზე ყოფნისას — ხელი;
4. სხვის სახლში ყოფნისასაც თვალი დაიცავი!
5. ალლაჰი მუდამ ახსენე, არასდროს დაივიწყო!
6. მუდამ გახსოვდეს სიკვდილი, არასდროს დაივიწყო!
7. სხვებისთვის გაკეთებული სიკეთე დაივიწყე!
8. სხვების მიერ შენთვის გაკეთებული ბოროტება დაივიწყე!

ლოყმან ექიმის პატივსაცემად დაწერილ წიგნებში მოცემული ზოგიერ- თი რჩევებიც ესენია:

შვილო, ღვთისმოსაობა შენს საიქიო კაპიტალად გაიხადე, რადგან ღვთისმოსაობა არის ის, რასაც ქონებით და ადგილ-მამულით ვერ იყიდი!

შვილო, გასვენებაში წადი, რადგან გასვენება შენ საიქიოს გაგახსენებს, ხოლო ცოდვები შენს ამქვეყნიურობისადმი მიდრეკილებას ზრდის.

შვილო, უმეცარ ადგილზე სხვა არ გაგზავნო. ჭკვიან და ბრძენს თუ ვერავის იპოვი, თავად წადი!

შვილო! ქვეყანა ღრმა ზღვას ჰგავს. იქ ბევრი ადამიანი დაიხრჩო. ამ ზღვაში შენი გემი — ღვთისმოშიშობა, ტვირთი — რწმენა, ღმერთზე მინდობა შენი — მდგომარეობა, ღვთისმოსაობა კი საგზალი ყოფილიყოს! თუ გადარჩები — ალლაჰის წყალობით, თუ დაიხრჩობი — ცოდვების მიზეზით.

შვილო, მამალი შენზე ჭკვიანი არ უნდა იყოს. ის ყოველ დილით ღმერთს ახსენებს და თაყვანს სცემს, შენ კი გძინავს!

შვილო, ისეთი ამხანაგი აირჩიე, რომ დაშორების შემდეგ, არც შენ — ის და არც მას შენ — ენაზე არ ეკერო.

შვილო, მეგობრები დაიცავი, ახლობლები მოინახულე!

შვილო, სამი რამ ამ სამ ადგილზე გამოჩნდება: რბილი ხასიათი — გაბრაზების მომენტში; ვაჟკაცობა — საბრძოლო მოედანზე; ძმობა — გაჭირვების მომენტში.“







# ღმერთზე მადლიერების გადახდა

მონა-მსახურობისთვის საჭირო ქმედებებში ყველაზე მნიშვნელოვანთაგანია ღმერთზე მადლიერების გამოხატვა. ამ მიზეზითაა, რომ ყურანის პირველი სურა შემდეგნაირად იწყება:

**„მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით. ქება-დიდება ალლაჰს, სამყაროთა ღმერთს."**

უდიდესი ღმერთის საქებარი სიტყვები და მისი თვისებების აღწერა — ქება-დიდებაა, ხოლო მისი წყალობების, სიკეთეების წინაშე ენით, ქცევით და გულით ქება და მადლობის გადახდა კი — მადლიერება. მნიშვნელობით ეს ორი სიტყვა ერთმანეთთან ძალიან ახლოს დგას.

ადამიანი სამყაროში შექმნილი ყველაზე მარტივი არსებიდან ყველაზე განვითარებულის — იერარქიული კიბის მწვერვალზე დგას. იმის გამო, რომ ადამიანი ყველაზე პატივცემული ქმნილებაა, ღმერთის ქება-დიდებასა და მადლიერების გამოხატვაშიც მწვერვალზე უნდა იდგეს.

ადამიანისთვის, რომელიც თავისი ქმნილების დიდგვაროვნებას იცავს, მაშინ, როცა ადამიანის მიმართ, რომელმაც ერთი ჭიქა წყალიც რომ შესთავაზოს, მადლიერების გრძნობით ივსება, დიდი უმეცრება და უჭკუობაა ღმერთის მიმართ, რომელმაც ყველა სიკეთე უწყალობა, გულგრილობა და დაუმორჩილებლობა გამოიჩინოს.

იმ სილამაზისა და გემოვნების მიღმა, რისი შემეცნებაც ადამიანს შეუძლია, ეს სამყარო პატარძლის ოთახსავით ფაქიზად არის მოწყობილი, ღვთიური ძალის გამოვლინებითაა მორთული. ათასგვარი სუნისა და ფერის ყვავილები, ხილი; ყველაზე საყვარელიდან ყველაზეველურ ცხოველებამდე; მოკლედ, ყველა ნივთის და არსების საკუთარი მახასიათებლით შემკობა და ცხოვრების ჰარმონიულად დაპროგრამება არის იმისთვის, რომ სამყაროს საოცრებად შექმნილმა ადამიანმა მონა-მსახურობის მოვალეობა შესაბამისად მიხვდეს და შეასრულოს.

ნამდვილი მორწმუნე არის ადამიანი, რომელიც ცდილობს იცხოვროს ჭკუის, სინდისისა და მონა-მსახუროებრივი შეგნების შესაბამისად. ვისაც

სურს იყოს მადლიერი მონა-მსახური, მხოლოდ სიკეთეების ცნობა არ არის საკმარისი. სიკეთის ნამდვილი პატრონის ცნობის შემდეგ მის წინაშე მოვალეობის მოხდაცაა საჭირო. სიკეთეების ნამდვილ პატრონს რომ სცნობ, გულში შემეცნებისა და სიყვარულის ყლორტები ამწვანდება, ღვთიური წყალობის ღირსი გახდები.

ყოველი ადამიანის მოვალეობაა, სიკეთის ნამდვილი პატრონის ცნობა და მისთვის მადლობის გადახდა. სიკეთე, რომელსაც უგულისყუროდ ვეპყრობით და მისთვის მადლობას არ ვიხდით, დარდის მეტი არაფერია. ამ სიკეთეების ჩვენთვის დატოვება მხოლოდ ზედმეტი მტვირთავობა და ცოდვაა. იმ ადამიანის მდგომარეობა, რომელიც თავისი ქონებისგან მოწყალებას არ იღებს, ამგვარია. წლების განმავლობაში მტვირთავობით მოგებული ფულის და მარკებისგან ერთადერთი, რასაც საიქიოში წავიღებთ, არის ცოდვა, რომელიც მოწყალების გაუღებლობის გამო დაგვედო.

სამყაროს საოცრებასა და ადამიანის არსში ჩაწვდომა მხოლოდ ღმერთზე მადლობის გადახდითაა შესაძლებელი. ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

**„და ვფიცავ, ჩვენ მივეცით ლუყმანს სიბრძნე: რომ ალლაჰისთვის მადლობა აღევლინა! და ვინც მადლიერებას აღავლენს, მხოლოდ თავის სასიკეთოდ აკეთებს. და ვინც უმადური იქნება, იცოდეს, რომ უეჭველად, ალლაჰი ყოვლადმდიდარია, ყოვლადქებულია!“** (სურა ლოყმანი, აიათი 12)

აიათში ნაბრძანებია, რომ მადლიერ მონა-მსახურს სიბრძნე და საიდუმლოებები სამყაროს სინამდვილეს წარმოუდგენს, ეს კი ადამიანის მადლიერების გაგრძელებისკენ მოუწოდებს.

ᴓᴕ

სამყაროს ნამდვილი პატრონი და მწყალობელი ღმერთია. ამიტომაც სიკეთის მომტანზე მეტად, მისი გამომგზავნის მიმართ უნდა აღვივსოთ მადლიერების გრძნობით. ადამიანის ღირსებას არ ეხამება ჩვენთან მოღწეული სიკეთეების მიზეზებთან ან ადამიანებთან მიბმა და ნამდვილი პატრონის დავიწყება.

ვინც ჩვენამდე სიკეთის მოტანის საშუალება იყო, იმისთვის მადლობის გადახდა მხოლოდ ზნეობისა და თავაზიანობის საქმეა. ჰადისში ნაბრძანებია:

„ის, ვისაც სიკეთე გაუკეთეს, კეთილის მოქმედს თუ დალოცავს: „ღმერთმა სიკეთე გიწყალობოსო“ — (იმ ადამიანს) სამადლობელს ყველაზე ლამაზად გადაუხდის.“ (თირმიზი, ბირრი, 87)

ადამიანი ღმერთის წინაშე მადლობას სამგვარად გადაიხდის:

## 1. სიტყვით მადლობა

ყველაზე დაბალი საფეხურის მადლობაა. ეს ნიშნავს, ადამიანმა წარმოთქვას: „ღმერთო, უსაზღვრო მადლობა!“

ყურანში ნაბრძანებია:

**„და უკვე დროა შენი ღმერთის მადლი ამცნო (ხალხს)!“** (სურა დუჰა, აიათი 11)

რამდენად სამწუხაროა, რომ ისინი, ვისაც მკვდარი, ავადმყოფი და უყურადღებო გული აქვთ, მიუხედავად იმისა, რომ ალლაჰის წყალობით ცხოველების ნახირის გამოყენება შეუძლიათ, ალლაჰის ცხოველებს, ცხოველების დარადაც კი არ ახსენებენ.

## 2. ქმედებით მადლობის გადახდა

ალლაჰის ნაწყალობევი სიკეთეების მის მიერ ნაბრძანები ფორმით დახარჯვაა. აქედან გამომდინარე, სიმდიდრისთვის მადლიერების გადახდა — მოწყალების გაღება; ცოდნისთვის მადლიერების გადახდა, მის მიხედვით მოქმედება და მისი სხვებისთვის სწავლება; სხეულისთვის მადლიერების გადახდა კი ყოველი ორგანოსთვის შექმნის მიზნის შესაბამისად გამოყენება.

## 3. გულით მადლობის გადახდა

უდიდესი ღმერთის ცნობა, მასთან სიყვარულით დაკავშირება და მისგან წამოსული ყოველგვარი მდგომარეობის მოწონებაა.

ღმერთისთვის ყველა სიკეთეზე მადლობის გადახდა შეუძლებელია. ადამიანს ამის ძალა არ შესწევს. იმის გამო, რომ შუამავლებსაც კი ღმერთისთვის საკადრისად არ შეეძლოთ მადლობის გადახდა მუდმივად მიტევებას ითხოვდნენ. შუამავალი ბრძანებდა:

**„ღმერთს მიტევებას დღეში ასჯერ ვთხოვ...“** (მუსლიმი, ზიქრი, 42)

მეორე მხრივ, ღმერთის ქება-დიდება და მადლობის გადახდა ღმერთის წყალობაა. ის, რომ ადამიანს მადლობის გადასახდელი სიკეთეები მოეპოვება ის სიკეთეა, რაც მადლობის გადახდას საჭიროებს. მადლიერების ჯაჭვს თუ გავყვებით, დავინახავთ, რომ ყოველი გადახდილი მადლობა ახალ სამადლობელ ვალს ბადებს. უდიდესი ღმერთის, რომელიც წილად გვარგუნებს ამ მადლობების გადახდას, სამადლობელო ვალიდან ვერასდროს ამოვალთ. აი, ამიტომაც ყველა ადამიანი, შუამავლების ჩათვლით, უსუსურია ღმერთის წინაშე მადლობის გადახდა შეძლოს.

ამის გამო, უნდა შევიმეცნოთ, რომ უსუსურები ვართ ალლაჰის წყალობები ბოლომდე შევიმეცნოთ და ჩვენი შესაძლებლობების ფარგლებში, მადლობის გადახდის მოვალეობა უნდა მოვიხადოთ.

ჰადისში ნაბრძანებია:

**„ვინც საკუთარ თავს** (ე. ი. მასში გამოვლინებულ ღვთიური ხელოვნებისა და წყალობების წინაშე თავის უსუსურებას) **სცნობს, ღმერთს იცნობს.“** (აჯლუნი, ქესფუ ჰელა, **II** 361)

აქედან გამომდინარე, წყალობები უსაზღვროა, ენა — უსუსური, აღნაგობა — სუსტი.

ყველაზე დიდი წყალობა ამ წყალობების პატრონის დაუვიწყებლობაა. წყალობებისთვის მადლობა კარგ მონა-მსახურებში — წყალობების გაზრდის, უმადურობა კი — შემცირების მიზეზი ხდება. მაგალითად, ქონება, რომლისთვისაც ზექათს არ გადავიხდით, წყალობა კი არა, არეულობის მიზეზად იქცევა, პატრონს უბედურებას მოუტანს. უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

**„ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! უეჭველად, უმეტესი მწიგნობარი და ბერი უსამართლოდ მიირთმევენ ხალხის ქონებასა და აცდუნებენ მათ ალლაჰის გზიდან. და რომელნიც აგროვებენ ოქროსა და ვერცხლს, ხოლო არ გაიღებენ მას ალლაჰის გზაზე, მაშინ ამცნე მათ მწარე სასჯელი!“** (სურა თევბე, აიათი 34)

ثُمَّ لَتُسْأَلُنَّ يَوْمَئِذٍ عَنِ النَّعِيمِ

**„მერე იმ დღეს, აუცილებლად მოგეკითხებათ, რაც გებოძათ!“** (სურა თექასური, აიათი 8)

**„და აკი, გაუწყათ ღმერთმა თქვენ: თუ ნამდვილად მადლიერნი იქნებით, უთუოდ, წყალობას გიმრავლებთ და თუ უმადურნი იქნებით, უეჭველად, სასჯელი ჩემი საშინელია!“** (სურა იბრაჰიმი, აიათი 7)

فَاذْكُرُونِي أَذْكُرْكُمْ وَاشْكُرُواْ لِي وَلاَ تَكْفُرُونِ

**„მაშ, გამიხსენეთ მე, (რათა) გაგიხსენოთ თქვენ, იყავით ჩემდამი მადლიერნი და არ იყოთ უმადურნი!“** (სურა ბაყარა, აიათი 152)

მოაზროვნე ადამიანს ღვთისმოსავი, სულიერებით აღსავსე ადამიანის უნდა შეშურდეს და უნდა შეეცადოს მას დაემსგავსოს. მატერიალური თვალსაზრისით უნდა შეხედოს იმათ, ვინც მასზე დაბლა დგას და ღმერთს მადლობა უნდა შესწიროს.

ადამიანმა ღმერთისადმი მადლიერების გადახდაში, შუამავლებსა და წმინდანებს უნდა მიბაძოს.

ყურანში ნუჰის შესახებ ნათქვამია:

**„ჰეი, შთამომავალნო ხალხის, რომელნიც გადავიყვანეთ ნუჰთან ერთად! უეჭველად, იგი მადლიერი მსახური იყო.“** (სურა ისრა, აიათი 3)

იბრაჰიმის შესახებ ნაბრძანებია:

**„მადლიერი წყალობათა მისსა, გამოარჩია იგი და ჭეშმარიტ გზას დაადგინა.“** (სურა ნაჰლი, აიათი 121)

ალლაჰის შუამავალს ღამ–ღამობით ნამაზის ლოცვისგან ფეხები უსივდებოდა. წმინდა აიშემ როდესაც უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო, თქვენ ალლაჰმა წარსული და მომავალი ცოდვები მოგიტევათ. მაშინ, როცა ალლაჰის პატიება მოპოვებული გაქვთ, სხეულს ასე, რატომ აწვალებთ?“

მუჰამმედ შუამავალმა (ს.ა.ს) უპასუხა:

**„აიშე, ხომ ვერ ვიქნები მონა–მსახური, რომელიც ღმერთს მადლობას არ უხდის?“** (ბუჰარი, თევბე, 48/2, მუსლიმი, მუნაფიქუნი, 81)



მადლიერება — სამოთხის კაპიტალი, უმადურობა კი ჯოჯოხეთში შესასვლელი მოწმობაა. ამ მიზეზით, ყველა ადამიანმა უნდა ეცადოს, მისთვის ბოძებული სიკეთეებისთვის ღმერთს მადლობა გადაუხადოს. ასე, რომ სწავლულების მადლობის გადახდა, მათთვის ბოძებული ცოდნის უცოდინრებისთვის გადაცემაა. იმამი აზამის მდგომარეობა ამის ნათელი მაგალითია. ჰანეფის სკოლის დამაარსებელი იმამი აზამი, მთელი სიცოცხლის მანძილზე, ცოდნას ყველაზე ლამაზი ფორმით გაიღებდა მოწყალებად. მისი მეცნიერული ავტორიტეტი და მის მიერ ჩამოყალიბებული დოქტრინა გახდა ისეთი სწავლულების გამოზრდის საშუალება, როგორებიც იყვნენ აბუ იუსუფი, იმამი მუჰამმედი და იმამი ზუფერი. მან იმისათვის, რომ თავისი მეცნიერების ღირსება დაეცვა, უსამართლო მბრძანებლის ხელში იარაღად არ იქცა და ამას გამათრახება და ციხეში ამოლპობა არჩია.

**„იმით, რაც ალლაჰმა გიბოძა, ისწრაფე საიქიო სამყოფელისკენ, და არ დაივიწყო შენი წილი დედამიწაზე. სიკეთე აკეთე ისეთივე, როგორიც ალლაჰმა მოგმადლა და არ გაავრცელო უკეთურობა ქვეყნად, რამეთუ ალლაჰს არ უყვარს უკეთურნი!“** (სურა ყასასი, აიათი 77)

ადამიანებმა ამ აიათით უნდა იხელმძღვანელონ, მდიდრების მადლიერება თავიანთი ქონებიდან მოწყალების გაღებაა. უნდა იცოდნენ, რომ





ქონების ნამდვილი პატრონი უდიდესი ალლაჰია, ქონების გამო არ უნდა გაამაყდნენ და ის არ უნდა მიმოფანტონ. მოკლედ, უნდა ეცადონ, რომ იყვნენ მდიდრები, რომლებიც ღმერთს მადლობას უხდიან.

ღარიბების მადლიერება მოთმინებით შემოსვაა. მომთმენი ღარიბები და მადლიერი მდიდრები ალლაჰის ერთნაირ კმაყოფილებას მოიპოვებენ. ყველაფერ ამის გასაგებად ძალიან მნიშვნელოვანია ქვემოთ მოცემული იბრაჰიმ იბნ ეთჰემისა და შაქიქ ბელჰს შორის გამართული საუბარი:

შაქიქ ბელჰი იბრაჰიმ იბნ ეთჰემს ეკითხება:

„რას აკეთებ, რა მდგომარეობაში ხარ?"

იბრაჰიმ იბნ ეთჰემი ამგვარ პასუხს აძლევს:

„ვიპოვი, ღმერთს მადლობას ვუხდი, ვერ ვიპოვი — ვითმენ!"

შაქიქი ბელჰიმ უთხრა:

„ამას ჩვენი ჰორასანის ძაღლებიც აკეთებენ!"

ამჯერად იბრაჰიმ იბნ ეთჰემმა ჰკითხა:

„კარგი და თქვენ რას აკეთებთ?"

„ვიშოვით, ღმერთს მადლობას ვწირავთ და მოწყალებას ვიღებთ, თუ ვერ ვიშოვით — ვითმენთ და ღმერთს მადლობას ვწირავთ."

ადამიანის, რომელსაც კარგი მორალი აქვს, შეიმეცნებს, რომ მადლიერება უდიდესი ღმერთის წყალობაა და ისე იქცევა სხვებისთვის მაგალითად, რომ მათ ზემოდან არ დაუწყებს ცქერას.

فَاسْتَقِمْ كَمَا أُمِرْتَ وَمَن تَابَ مَعَكَ وَلَا تَطْغَوْا إِنَّهُ بِمَا تَعْمَلُونَ بَصِيرٌ

**„მაშ, მტკიცედ იდექი, როგორც გებრძანა, და ვინც მოიქცა შენთან ერთად. და არ გადახვიდეთ ზღვარს. უეჭველად, იგი ხედავს, რასაც სჩადიხართ!"** (სურა ჰუდი, აიათი 112)

ცხოვრებას მიმართულება ამ აიათის მიხედვით უნდა მისცე. მორალი ყურანისა და სუნნეთის მიხედვით უნდა გაიუმჯობესო, ღმერთის ცნობას უნდა ეცადო და უნდა მიხვდე, რომ ღმერთის შექმნილ ყველა არსებას უნდა ემსახურო.

იმათი მადლიერება, ვინც ჯანმრთელია და ვინც არ არის ჯანმრთელი, არის ის, რომ შეიმეცნონ ნებისმიერი მდგომარეობა, რაც ალლაჰმა გამოსაცდელად უბოძა. თავიანთ ბედს უნდა დაემორჩილონ და ღმერთს მიენდონ. ჯანმრთელმა ადამიანმა უნდა იცოდეს, რომ ეს ამქვეყნად კეთილი საქმეების ჩასადენად ებოძა და ამ მიზნით უნდა იცხოვროს, არაჯანმრთელმა ანუ ავადმყოფმა უნდა იფიქროს, რომ ეს მდგომარეობა შესაძლოა მისთვის დიდი წყალობა იყოს და შემდეგი გრძნობით უნდა იცხოვროს:

„ღმერთო, ყველა ჩემი მდგომარეობისთვის მადლობა!“ უნდა ვიცოდეთ, რომ ადამიანი, რომლის თვალებიც ვერ ხედავს ჰარამს და ჭორაობაში არ ერევა, იმ ადამიანთან შედარებით, რომელიც ხედავს და ჰარამისა და პანიკის დათესვაშია გარეული, დიდ მოგებაშია. ეს ჭეშმარიტება ცხადი მხოლოდ განკითხვის დღეს გახდება.

ღმერთო, ჩვენ გვაქციე ლოყმანის მსგავს მადლიერ, ბრძენ მონა-მსახურებად, რომ ხელიდან, ენიდან და გულიდან ერთმორწმუნეებს გასარგებლოთ!

ამინ!







## შესაფასებელი კითხვები

### ა. უპასუხეთ ქვემოთ მოცემულ კითხვებს

1. ლოყმან ექიმის მიერ შვილზე მიცემულ რჩევათაგან, თქვენზე ყველაზე მეტად რომელმა იმოქმედა? რატომ?
2. როდის შეიძლება შვილი დედ-მამას არ დაემორჩილოს? შეაფასეთ აიათებისა და ჰადისების მიხედვით.
3. ლოყმან ექიმის რვა რჩევისგან, ხუთი რას შეეხება?
4. რა იყო იმის მიზეზი, რომ როცა ლოყმან ექიმს დაკლული ცხოველის ყველაზე კარგი და ყველაზე ცუდი ხორცის ნაჭრის მიტანა სთხოვეს, ორივეჯერ ენა და გული მიუტანა.
5. ისაუბრეთ, ალლაჰის მიერ ადამიანისგან მოთხოვნილი მოთმინების არს-სა და ჯილდოს შესახებ.
6. რა არის ის თვისებები, რომელთა ძირები სამოთხესა და ჯოჯოხეთა-მდეა გაწვდილი?
7. ალლაჰის ბოძებული წყალობებისთვის მადლობა როგორ უნდა გადა-ვიხადოთ? რომელია მადლიერების სახეობები?
8. როგორ სრულდება ქმედებით ღმერთზე მადლობის გადახდა?
9. ახსენით მიზეზი იმისა, რომ მიუხედავად იმისა, რომ წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) ცოდვები ნაპატიები იყო, ღმერთს დღეში ასჯერ სთხოვდა მიტევებას.
10. ალლაჰის მადლიერების ვალის სრული გადახდა შესაძლებელია?

## ბ. შეავსეთ ქვემოთ მოცემული გამოტოვებული ადგილები

1. ---------------, გულში ღვთიური შუქის გამოვლინებით, საგნის ჭეშ-მარიტებისა და საიდუმლოს შემეცნებას ეწოდება.
2. ლოყმანმა შვილს უთხრა: „შვილო, ---------------- საიქიო კა-პიტალად გაიხადე.“
3. უდიდესი ღმერთის უბადლო თვისებების აღწერას და ხოტბას — ---------------, უთვალავი წყალობებისთვის გულით, ენითა და ქმედებებით მადლობის გადახდას — ---------------- ეწოდება.
4. უდიდესი ღმერთის ცნობა, მასთან სიყვარულით დაკავშირება და მისგან წამოსულ ყველა მდგომარეობაზე მორჩილება, -------------------- გადახდაა.

## გ. შემოხაზეთ ქვემოთ მოცემული კითხვების სწორი პასუხები

**1. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ის რჩევა, რომელიც ლოყმანმა ადამიანის მიერ საკუთარი თავის დაცვას შესახებ შვილს მისცა?**

ა. სხვის სახლში როცა იმყოფებით, თვალი დაიცავით.

ბ. ბაზარში თქვენი საქონელი დაიცავით.

გ. სუფრაზე ხელი დაიცავით.

დ. ადამიანებს შორის რომ იქნებით, ენა დაიცავით.

**2. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ლოყმანის ის რჩევა, რომელიც გახსენებასა და დავიწყებას შეეხებოდა?**

ა. უნდა ეცადო, რომ ალლაჰი მუდამ გახსოვდეს და ახსენებდე.

ბ. აუცილებლად დაივიწყე სხვისთვის გაკეთებული სიკეთე.

გ. გარდაცვლილი ყოველთვის გაიხსენე, არასდროს დაივიწო.

დ. არასდროს დაივიწყო სხვების მიერ შენთვის გაკეთებული ბოროტება.

**3. ალლაჰის შუამავალს ერთმა ადამიანმა უთხრა: „ღმერთმანი, მე შენ მიყვარხარ.“ შუამავალმა უპასუხა: „თუკი გიყვარვარ, სიღარიბისგან თავდასაცავი ჯავშანი მოამზადე, რადგან იმას, ვი- საც მე ვუყვარვარ, სიღარიბე უფრო მალე ეწევა, ვიდრე მიზანს ნიაღვარი მიაღწევდეს.“(თირმიზი, ზუჰდი, 36)**

ამ გამონათქვამიდან რა შედეგი შეიძლება დავასკვნათ?

ა. წმინდა შუამავლის მოყვარული ადამიანები აუცილებლად გაღარიბ- დებოდნენ.

ბ. წმინდა შუამავალი მხოლოდ ღარიბებს უყვარით.

გ. წმინდა შუამავლის სიყვარულის პირობა სიღარიბით გამოცდაა.

დ. წმინდა შუამავლის მოყვარულ ადამიანს უბედურება და სიღარიბე გამოსაცდელად თან სდევს.

**4. ლოყმანის მიხედვით, სამი რამ სამ ადგილზე გამოჩნდება. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ამათგან ერთ-ერთი?**

ა. რბილი ხასიათი გაბრაზებისას.

ბ. ვაჟკაცობა ბრძოლის მოედანზე.

გ. სიჭკვიანე ვაჭრობისას.

დ. ძმობა სიძნელის ჟამს.

**5. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ ახასიათებს ბრძენს?**

ა. თეორიული ცოდნის მიღების შემდეგ სულის სრულყოფილებასთან მიღწევა.

ბ. რელიგიასთან დაკავშირებულ დისკუსიებში მუდამ მის შეხედულებას ითვალისწინებენ.

გ. სულის გაწმენდით გულში ღვთიური შუქი გამოვლინდება.

დ. ადამიანებთან დაკავშირებით სიმართლეს ამბობს და შესანიშნავად იქცევა.

**6. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ის საქმე, რომელიც ლოყმან ექიმის ღირსებებს მოგვაპოვებინებს?**

ა. პირობის შესრულება.

ბ. იმ საქმეებზე, რომლებზეც არაფერი იცი, უარის უთქმელობა.

გ. ყველა ავადმყოფის მკურნალობა.

დ. ანაბრის ადგილზე მიტანა და მართალსიტყვაობა.




**7. „ნამაზის ლოცვის დროს ალლაჰის შუამავლის მკერდიდან ქვაბში წყლის დუღილის ხმა ისმოდა.“ (აბუ დავუდი, სალათი, 157)**

**ამ ჰადისიდან წმინდა შუამავლის ნამაზის ლოცვასთან დაკავშირებით რისი დასკვნაა შეუძლებელი?**

ა. ნამაზის ლოცვისას, გარემოსთან კავშირს წყვეტდა და მთლიანად ნამაზის შესრულებით იყო დაკავებული.

ბ. ეზნის კითხვისას ნამაზის დასრულებამდე ჩაფიქრებული იყო.

გ. ნამაზის ლოცვისას, ღმერთზე მორჩილებისა და მისდამი პატივისცემის გამო, გული უცახცახებდა.

დ. ნამაზის ლოცვისას გონს კარგავდა და სალამს სხვების დახმარებით აძლევდა.

**8. ადამიანი, რომელსაც თავს სიღარიბე, ავადმყოფობა, დარდი დაატყდება და იტყვის: „ეს ჩემთვის ღმერთის მიერ მოვლენილი გამოცდაა; ღმერთით, ჩემთვის სიკეთის საშუალება იქნებაო“ და მოითმენს, — რომელ მადლიერებას აღასრულებს?**

ა. გულით მადლიერებას.

ბ. ბუნებრივ მადლიერებას.

გ. ქმედებით მადლიერებას.

დ. სიტყვით მადლიერებას.

**9. „ადამიანების არაფრად ჩაგდების გამო, მათგან სახე არ მიატრიალო და დედამიწაზე გაამაყებულმა არ იარო! ვინაიდან, ალლაჰს არ უყვარს ადამიანები, ვისაც თავისთავი მოსწონთ და აქებენ!“ (სურა ლოყმანი, აიათი 18)**

**ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ამ აიათით აკრძალული ქმედება?**

ა. განათლების დონით და მატერიალური მდგომარეობით შენზე დაბლა მდგომი ადამიანებისთვის ზემოდან ცქერა.

ბ. საკუთარი ქმედებების ქება და ფიქრი იმაზე, რომ არავის შენზე სასიკეთო არაფერი გაუკეთებია.

გ. იმის ცოდნით, რომ შენი რწმენა ალლაჰის მიერ ბოძებული წყალობაა, ათეისტების წინაშე ქედმოხრილი დგომა.

დ. იმის რწმენა, რომ შენი ცოდნა და შენს მიერ შესრულებული ღვთისმსახურებები შენ ყველაზე მაღლა გაყენებს.





**10. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის უდიდესი ღმერთის წყალობებისთვის მადლობის გადახდა?**

ა. სულით მადლიერება.

ბ. ქმედებით მადლიერება.

გ. გულით მადლიერება.

დ. სიტყვით მადლიერება.

**11. „შვილო, ქვეყანა ღრმა ზღვას ჰგავს. იქ ბევრი ადამიანი დაიხრ-ჩო. ამ ზღვაში შენი გემი — ღვთისმოშიშობა, ტვირთი — რწმე-ნა, ღმერთზე მინდობა — შენი მდგომარეობა, ღვთისმოსაობა კი — საგზალი ყოფილიყოს! თუ გადარჩები — ალლაჰის წყალო-ბით, თუ დაიხრჩობი — ცოდვების მიზეზით.“ ამ სიტყვებისგან რა დასკვნა არ შეიძლება გამოვიტანოთ?**

ა. ალლაჰის შიშით ისევ მასზე თავშეფარება, ადამიანს ცოდვის მორევში დახრჩობისგან იცავს.

ბ. სანამ საქმეს დაიწყებდე, უნდა დაფიქრდე და ღმერთის ბედის გამო-ვლინებას უნდა დაელოდო.

გ. ადამიანმა მიღწეული წარმატება ღმერთის წყალობად, წარუმატებ-ლობა კი თავის ნაკლად უნდა ჩათვალოს.

დ. ის, რასაც ადამიანი სააქაოდან საიქიოში წაიღებს, მაღალი ზნეობითა და ღვთისმოსავი ქმედებებით გაძლიერებული რწმენაა.

**12. რომელი არ შეიძლება იყოს ის საქციელი, რომელსაც ადამიანი, რომელიც მისთვის გაკეთებული მცირეოდენი სიკეთისთვისაც კი მადლობას იხდის, ღმერთის უსაზღვრო წყალობების წინაშე უნდა აკეთებდეს?**

ა. უნდა დაფიქრდეს, მისთვის ამ სიკეთეების მომვლენი ალლაჰის თვისე-ბების გამოვლინებებზე და მუდმივად ღმერთს უნდა ადიდებდეს.

ბ. უნდა იცოდეს უბადლოდ შემკული ღვთიური ქმნილების — დედამიწის ფასი და უნდა ეცადოს ყველა სიკეთის მოპოვებას.

გ. ფეხქვეშ დაგებული ამ სიკეთეებისთვის ენით, გულითა და ქმედებებით მუდმივად მადლობას უნდა იხდიდეს.

დ. უნდა სცნოს მისთვის ბოძებული სიკეთეების ნამდვილი პატრონი და მის წინაშე მოვალეობები უნდა შეასრულოს.





# სწორი პასუხები

## ბ. გამოტოვებულ ადგილებზე ჩასასმელი სწორი პასუხები

1. სიბრძნე
2. ღვთისმოშიშობა
3. ქება-დიდება; მადლიერება
4. გულით მადლობის

## გ. ტესტების სწორი პასუხები

| | | | |
|---|---|---|---|
| 1. ბ | 2. დ | 3. დ | 4. გ |
| 5. ბ | 6. გ | 7. გ | 8. ა |
| 9. გ | 10. ა | 11. ბ | 12. ბ |



# შუამავალი ზაქარია იაჰია და ისა

შუაზე გადახერხილი,
მორჩილი შუამავალი —
ზექერია

მამის — ზექერიას მსგავსად,
ღმერთისთვის შეჰიდად დაცემული
იაჰია

ავადმყოფების მკურნალი და
მიცვალებულების გამაცოცხლებელი
ისა (იესო)

## შუამავალი ზექერია, იაჰია და ისა (იესო)

ეს სამი შუამავალი, გადატანილი ტანჯვა-წამებისა და მონოთეიზმის-თვის ბრძოლის თვალსაზრისით, ერთმანეთს ძალიან ჰგავს.

ისინი მუსას შემდეგ კვლავ ზღვარგადასული, შმაგი ებრაელების, ისევ ჭეშმარიტების გზაზე დაყენებას ეცდებოდნენ, ამიტომ, ადამიანების მცირე ჯგუფთან ერთად, ურწმუნო უმრავლესობის მხრიდან ტანჯვასა და შეუ-რაცხყოფას იტანდნენ. შემდეგ კი ზექერია და იაჰია — ორივე უმოწყა-ლოდ მოკლეს. ხოლო ისა, მაშინ როცა ის-ის იყო უნდა მოეკლათ, უდი-დესმა ღმერთმა ცად აამაღლა.

იმასთან ერთად, რომ ამ სამი შუამავლის შუამავლური მოვალეობის შესრულებისას თავსდამტყდარი შემთხვევები ერთმანეთს ჰგავს, სამივე შუამავალი ერთმანეთის ნათესავები იყვნენ.

შუამავალი ზექერია — ელიასი

**შუამავალი იაჰია**

იმრანი — ჰანნე (ელისას და)

წმინდა მარიამი

**შუამავალი ისა**

## შუამავალი ზექერია

ზექერია ებრაელების შუამავალი იყო. მისი გვარი სულეიმანამდე აღწევს. ის ყუდუსში არსებულ „ბეითი მაყსიდში“ თევრათის ეგზემპლარებს წერდა და ყურბნის დაკვლის ღვთისმსახურებას ასრულებდა. მუსას შარიათით ხელმძღვანელობდა და ამ რწმენასავრცელებდა. დურგლობას ეწეოდა და ასე ირჩენდა თავს. ზექერია თავის ტომის მიერ იქნა მოკლული. მისი საფლავი დღეისთვის სირიის საზღვრებში მოქცეულ — ჰალეფში მდებარეობს.

ზექერიას დროს დამასკო და ყუდუსი ბათლამიუსელების ხელში იყო. ისინი „ბეითი მაყსიდს“ ემსახურებოდნენ და ებრაელებს კარგად ექცეოდნენ. ამ ტომის დიდებულები, „ბეითი მაყსიდში“ დღედაღამ ღვთისმსახურებებს ასრულებდნენ. იმ დროისთვის ებრაელებში შუამავალი არ იყო. ისინი ღმერთს ევედრებოდნენ, მათთვის შუამავალი გამოეგზავნა და მართლაც, ზექერია მოუვლინა ღმერთმა შუამავლად.

„ბეითი მაყსიდში“ ღვთისმსახურებას ოთხასი გააზატებული მონა ასრულებდა. იმისათვის, რომ ალლაჰის საფეხურებზე მოწონებული ყოფილიყვნენ, ყველა ებრაელი, ქალი რომ დაფეხმძიმდებოდა, ამბობდა:

„ღმერთო! ბიჭი თუ იქნება, მას „ბეითი მაყსიდს“ მივუძღვნი იმისათვის, რომ შენ გემსახუროს.“ ამგვარად, ვაჟები „ბეითი მაყსიდში“ მიჰყავდათ. ეს ტრადიცია მუსას დროიდან იყო დარჩენილი. ალლაჰმა მუსას უბრძანა:

„მუსა, მე მიყვარს მონა-მსახური, რომელიც ახალგაზრდობიდან მოხუცობამდე სიცოცხლეს ღვთისმსახურებაში ატარებს. იმ ადამიანს ახალგაზრდობაში ცოდვა არ აქვს ჩადენილი, გულით ჩემთან არის დაკავშირებული და ჩემი სიყვარული აქვს მოპოვებული.“

ზექერია დაქორწინდა სულეიმანის შთამომავალ ელისაზე. ელისა მარიამის დედა — ჰანნეს და იყო.

ზექერიასა და ელისას იაჰია შეეძინათ.

ზექერია ცხოვრობდა როგორც ღვთისმოსავი, ბედის მორჩილი შუამავალი. ქვემოთ დაწვრილებითაა გადმოცემული, თუ როგორ მოექცნენ მას უსამართლო ებრაელები.

## შუამავალი იაჰია

იაჰია და წმინდა მარიამი დეიდაშვილები იყვნენ. იაჰიამ თევრათი ჯერ კიდევ ბავშვობაში ისწავლა. სრულწოვანების ასაკს რომ მიაღწია, მას შუამავლობა ებოძა.

ის, რომ იაჰია ზექერიას ეწყალობა, ყურანში ასეა გადმოცემული:

**„სწორედ იქ შეევედრა ზაქარია თავის უფალს: უფალო ჩემო, მიბოძე მე შენდამი წყალობით კეთილი შთამომავლობა. უეჭველად, შენ ხარ შემსმენი ვედრებისა!“** (სურა ალი იმრანი, აიათი 38)

**„თქვა: ღმერთო ჩემო! უეჭველად, ძვლები გამომეფიტა და თავი გამიჭაღარავდა; და არ ვყოფილვარ შენდამი აღვლენილი ვედრებისას უბედური. და უეჭველად, მე მეშინია ჩემს შემდეგ მომავალი ახლობლების, რამეთუ ჩემი ცოლი უნაყოფო შეიქმნა; მაშ, მე შვილი მაჩუქე! მემკვიდრე იყოს ჩემი და მემკვიდრე იაღყუბის მოდგმის, ჰქმენ იგი, ღმერთო ჩემო, კმაყოფილად! “** (სურა მერიემი, აიათები 4–6)

ზექერიას გულიდან წამოსული ვედრება ალლაჰის წინაშე მიღებულ იქნა.

**„და აი, აუწყეს მას ანგელოზებმა, როცა ლოცვად იდგა მიჰრაბში (სალოცავში): ალლაჰი გახარებს შენ იაჰიას (შობას, დაბადებას), რომელიც განამტკიცებს ალლაჰის სიტყვას (ღისას) და იქნება დიდებული, გაწონასწორებული შუამავალი, კეთილშობილთა შორის.“** (სურა ალი იმრინი, აიათი 39)

**„ჰეი, ზაქარია, უეჭველად, ჩვენ გახარებთ ძეს, რომლის სახელიცაა იაჰია. მის უწინარეს ეს სახელი არავის უტარებია!“** (სურა მერიემი, აიათი 7)

„უფრო ადრე იაჰია არავისთვის გვიწოდებია“ — წარმოთქმა მის ასამაღლებლადაა. ვინაიდან, სახელი იაჰია, უდიდესი ღმერთის მხრიდან, პირველად მას ეწყალობა. ეს გამოხატულება იაჰიასთვის დამახასიათებელი სხვა ღირსებების მომცველიცაა. იაჰია რელიგიას ნიშნავს.

ორი მოხუცისთვის შვილის მოვლენა იგივეა, რომ მკვდარი გააცოცხლო.

**„თქვა (ზაქარიამ): უფალო ჩემო! როგორ შემეძინება მე ვაჟი, როცა სიბერემ მეწია და ცოლი ჩემი უნაყოფოა? მიუგო (ალლაჰმა): დიახაც, რომ ასეა! ალლაჰი იქმს, ინებებს რასაც.“** (სურა ალი იმრანი, აიათი 40)

**„უთხრა: სწორედ ასე ბრძანა შენმა ღმერთმა: იგი ჩემთვის იოლია! თავდაპირველადაც ხომ მე გაგაჩინე, როცა არაფერი იყავი? “** (სურა მერიემი, აიათი 9)

ზექერიას ვედრების დაკმაყოფილების ნიშანი — სამი დღის განმავლობაში ადამიანებთან დაულაპარაკებლობა, მხოლოდ მიმიკებით კავშირი და ღმერთის მუდმივი ხსენება იქცა.

**„თქვა (ზაქარიამ): უფალო ჩემო! მომეცი მე რამე ნიშანი . თქვა: შენი ნიშანი ისაა, რომ სამ დღეს არ დაელაპარაკები ხალხს, თუ არა მინიშნებით. და ახსენე უფალი შენი გამუდმებით** (მრავალჯერ)**, და განადიდე დილას და საღამო ჟამს!“** (სურა ალი იმრანი, აიათი 41)

ზექერია სამი დღის მანძილზე ადამიანებს არ დალაპარაკებია. თავის ტომს მიწაზე მინიშნებებს უხაზავდა და ისე უქადაგებდა.

**„ამის შემდეგ გამოვიდა მიჰრაბიდან თავის ხალხთან და მათ ანიშნა: რომ ელოცათ დილით და საღამოს!“** (სურა მერიემი, აიათი 11)

უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

**„შევისმინეთ მისი ვედრება და ვუბოძეთ მას იაჰია და ვქმენით მისი ცოლი ამის შემძლე. უეჭველად, ისინი ისწრაფოდნენ სიქველისკენ, გვიხმობდნენ სასოებით და შიშით, და იყვნენ ჩვენდამი მოკრძალებულნი!“** (სურა ენბია, აიათი 90)

*სრულწლოვანების ასაკს მიღწეულ იაჰიას უდიდესმა ღმერთმა თევრათის კანონები შეასწავლა და მათ მიხედვით მოქმედება უბრძანა:*

**„ჰეი, იაჰია, აიღე წიგნი მტკიცედ! ჯერ კიდევ ბავშვს, ჩვენ მივჰმადლეთ სიბრძნე ჩვენგან, გულმოწყალება და სისპეტაკე. და იყო იგი ღვთისმოშიში, კეთილი მშობლებისადმი, და არა ულმობელი, ურჩი!“** (სურა მერიემი, აიათები 12–14)

შუამავალი იაჰია ინჯილის (სახარება) გამოგზავნამდე შუამავალ მუსას შარიათს ემორჩილებოდა.

მუსას შარიათის მიხედვით, ძმის ცოლზე დაქორწინება იკრძალებოდა, ამ დანაშაულისთვის სასჯელი კი დასაჭურისება იყო. (თესნიე, 18/6–18, 20/19–21)

მაშინ, როცა თევრათის მიხედვით უცხოელებთან მრუშობა სიკვდილით ისჯებოდა; ადამიანების, რომელთაც ქორწინება ეკრძალებოდათ, მრუშობისთვის სასჯელი განსხვავებული იყო. (თესნიე, 22/22–27; ლევილილები, 20/11, 12, 14, 17)

გადმოცემის მიხედვით, შუამავალ იაჰიას მოკვლას საფუძვლად ასეთი შემთხვევა დაედო:

იაჰიას შუამავალობის დროს, მეფე ჰეროდე თავისი ძმის ცოლთან მრუშობდა. იაჰიამ თქვა, რომ ეს ღმერთის კანონებით აკრძალული იყო, ის დილეგში ჩააგდეს. მეფის დაბადების დღის აღნიშვნის დღესასწაულზე მრუში ქალი, ქალიშვილთან ერთად იღებდა მონაწილეობას. ეს ქალიშვილი დღესასწაულზე ჩვეულებრივ მეფეს ადიდებდა და ათრობდა. მეფემ აქ სიტყვა მისცა, რომ ქალიშვილი იმ დღეს რასაც ისურვებდა, შეუსრულებდა. დედის მხრიდან დარწმუნებულმა ქალიშვილმა, იაჰიას თავი მოითხოვა. ამ თხოვნამ მეფე ძალიან დაამწუხრა, მაგრამ იძულებული იყო მიცემული სიტყვა შეესრულებინა და შუამავალ იაჰიას თავი მოჭრეს. ეს ქალიშვილი შემდეგ ჰეროდეზე დაქორწინდა და მასთან ერთად განადგურდა. (ლუკა, 3/19–20, მათთა 14/1–12)

ებრაელები თავაშვებულნი იყვნენ და შუამავლებს კლავდნენ. ღმერთმა ისინი დაწყევლა:

**„და იმისათვის, რომ დაარღვიეს თავისნი აღთქმა, და ალლაჰის აიათების უარყოფისთვის, და რომ უსამართლოდ ხოცავდნენ შუამავალთ; და იმისათვის, რომ თქვეს: ჩვენი გულები დახურულიაო, პირიქით, ალლაჰმა დაასვა ბეჭედი მათ, თავიანთი ურწმუნოების გამო და არ ირწმუნებენ ეგენი, გარდა მცირედისა;“** (სურა ნისა, აიათი 155)

ᏋᏋ

როცა იაჰია მოკლეს, ის ოცდაათი წლის იყო. აიათი გვამცნობს, რომ მან სამ საფრთხიან დღეს ალლაჰის წყალობა და მფარველობა მოიპოვა:

**„და მშვიდობა მას დღეს, როცა დაიბადა და დღეს, როცა მოკვდა და დღეს როცა ცოცხალი აღდგება!“** (სურა მერიემი, აიათი 15)

ყურანის კომენტატორი ბეიზავი, ამ აიათის შესახებ ასე ამბობს: ადამიანებზე გადაკიდებულმა ეშმაკმა მას ცხოვრებაში ზიანი ვერ მიაყენოს! საფლავის ტანჯვისგან უვნებელი იყოს! განსჯის შიში და ჯოჯოხეთის სატანჯველი არ ნახოს.

## შუამავალი ისა

ისა იაჰიას დაბადებიდან ექვსი თვის შემდეგ ყუდუსში მოევლინა ქვეყანას. ის ებრაელებისთვის მოვლენილი ბოლო შუამავალი იყო.

ისა ხუთ უდიდეს შუამავალს შორის მეოთხეა. მიზეზი იმისა, რომ მას „ღმერთის სული“ ეწოდა არის ის, რომ უდიდესმა ღმერთმა, ადამ შუამავლის მსგავსად, ისიც სულის შთაბერვით შექმნა.

ისას შუამავლობა ოცდაათი წლის ასაკში ებოძა და წიგნად მას ინჯილი (სახარება) გამოეგზავნა. ოცდაცამეტი წლის ასაკში ღმერთმა ის აამაღლა.



ისას დედა — წმინდა მარიამი დავუდის შთამომავალი იყო. დედას ჰანნე ერქვა, მამას — იმრანი.

როგორც წყაროებშია მოცემული, ჰანნეს ბავშვი არ უჩნდებოდა. ისიც ღმერთს ევედრებოდა:

„ღმერთო! მე ბავშვი თუ შემეძინება, მას „ბეითი მაყსიდში“ მსახურად ვაქცევ!“

ამ პირობის დადების შემდეგ, ჰანნე დაფეხმძიმდა. აიათში ნაბრძანებია:

**„აკი, თქვა იმრანის ცოლმა: უფალო ჩემო, რაც ჩემს მუცელშია, უპირობოდ შენ აღგითქვი, ყველაფრისგან თავისუფალი, მიიღე ჩემგან. უეჭველად, შენ და მხოლოდ შენ ხარ ყოვლისმსმენი და ყოვლისმცოდნე.“** (სურა ალი იმრანი, აიათი 35)

ჰანნეს ქალიშვილი შეეძინა. სახელად მარიამი დაარქვა:

**„და როცა შეეძინა იგი, თქვა: ღმერთო ჩემო! აი, მე შემეძინა იგი გოგო. ალლაჰმა უკეთ უწყის, რაც შვა მან, თუმცა ვაჟი არ არის მსგავსი ქალის, და დავარქვი მას მარიამი, და შენ გაბარებ მას და მის შთამომავლობას, ფარავდე ეშმაკისგან, ქვებით ჩაქოლილისგან!“** (სურა ალი იმრანი, აიათი 36)

იმ დრომდე „ბეითი მაყსიდს“ ვაჟიშვილებს აღუთქვამდნენ და ეს დიდ მადლად ითვლებოდა. ამგვარად აღთქმული ვაჟები დაბადებიდან სრულწლოვანების ასაკამდე იქ მსახურებას აგრძელებდნენ. ბავშვი სრულწლოვანების შემდეგ, ისურვებდა — კვლავ იქ გააგრძელებდა სამსახურს, ისურვებდა — სხვა ადგილზე წავიდოდა. მაგრამ ბავშვის




მიერ „ბეითი მაყსიდის“ სრულწლოვანებამდე დატოვება ნებადართული არ იყო.

ჰანნეს ქალიშვილს — მარიამს „ბეითი მაყდისში“ მოვალეობები გადაეცა. წილი ჰყარეს იმაზე, თუ მარიამი ვისი მფარველობის ქვეშ უნდა ყოფილიყო. უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

**„(ო, მუჰამმედ)! ეს არის ერთი ამბავი დაფარულისა, რომელსაც გიცხადებთ შენ. შენ არ იყავი მათ შორის, როცა ისინი წილს იყრიდნენ, თუ ვის ხვდებოდა მზრუნველობა მარიამზე და არ ყოფილხარ მათთან, როცა დაობდნენ.“** (სურა ალი იმრანი, აიათი 44)

წილი ერგო „ბეითი მაყდისის“ წინამძღოლ ზექერიას, რომელიც ამავე დროს ჰენნეს სიძე იყო. ზექერიამ, მისი დეიდა ჩემი კანონიერი ცოლიაო, — თქვა და მარიამზე პასუხისმგებლობა აიღო.

ძუძუს წოვა რომ შეწყვიტა, მარიამისთვის „ბეითი მაყსიდში“ ერთი ოთახი გამოყეს. ამ ოთახს აიათში „მიჰრაბი“ ეწოდება. „მიჰრაბი“ ერთგვარ ოთახს ჰქვია, რომელშიც ღვთისმსახურებას ასრულებენ. ე. ი. მას სამლოცველოს მნიშვნელობაც აქვს.

წმინდა მარიამის ოთახში მხოლოდ ზექერია შედიოდა. ასე გაგრძელდა, სანამ მარიამი თორმეტი წლის გახდებოდა. ზექერია, როცა მის ოთახში შედიოდა, გასაღებით აღებდა კარს, გამოსვლისას კი — კეტავდა. ყოველდღე ოთახში ერთი დღის სამყოფ საჭმელს ტოვებდა, მაგრამ შიგ სხვადასხვა ხილს ხედავდა და გაოცებული რჩებოდა. ესენი საიდან მოვიდაო, რომ ჰკითხავდა, მარიამი პასუხობდა: ღმერთი მიგზავნისო. ამ საჭმელებში, ზაფხულში — ზამთრის, ზამთარში კი — ზაფხულის ხილი ერია. უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

**„მიიღო იგი უფალმა მისმა ჩინებულად და გაზარდა კეთილშობილ მცენარედ და მიუჩინა მზრუნველად ზაქარია. ყოველთვის, როცა ზაქარია შედიოდა მასთან მიჰრაბში, ხედავდა სარჩოს მის წინ. ჰკითხა: მარიამ, საიდან ეს შენ? მიუგო: ალლაჰისგან არის ეს! უეჭველად, ალლაჰი აძლევს სარჩოს უთვალავს, ინებებს ვისაც.“** (სურა ალი იმრანი, აიათი 37)

* მიუხედავად იმისა, რომ წმინდა მარიამამდე „ბეითი მაყსიდში“ ვაჟებს წირავდნენ, მარიამის დედის ვედრების საფუძველზე, მარიამიც მიღებულ იქნა, როგორც აღთქმული.



* უდიდესმა ალლაჰმა ის სიძის — ზექერიას მფარველობის ქვეშ აღზარდა.

* მას სამოთხის სიკეთეები ჯერ კიდევ ამქვეყნად შესთავაზა.

* მას ჯებრაილთან შეხვედრა უწყალობა.

* ის და მისი შვილი — ისა ეშმაკის ბოროტებისგან დაიფარა.

* მისმა შვილმა ჯერ კიდევ ჩვილობაში დაილაპარაკა და დედის ცილისწამებას პასუხი გასცა.

ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

**„იმრანის ქალიშვილი — მარიამი მისი დროის ქალებს შორის ყველაზე გამორჩეულია, ერთმორწმუნე ქალთა შორის ყველაზე გამორჩეული კი — წმინდა ხატიჯეა.“** (მუსლიმი, ფედაილუს საჰაბე, 69)

წმინდა მარიამი დღედაღამ ღვთისმსახურებას ასრულებდა. ღვთისმოშიშობით ებრაელებს შორის სახელი მოიხვეჭა. ის ღვთის რჩეული მონა-მსახურთაგანი იყო. ყურანში შექებულია, როგორც ალლაჰის მონა-მსახურობის საკითხში მაღალ საფეხურზე მდგომი ადამიანი.

უდიდესი ალლაჰი ასე ბრძანებს:

**„და როცა ანგელოზებმა უთხრეს: მარიამ! უეჭველად, ალლაჰმა შენ აგირჩია, უმწიკვლო გყო და გამოგარჩია სამყაროს ქალებს**

**შორის. მარიამ! მოკრძალებით დადექი შენი უფლის წინაშე, სეჯდე აღასრულე და წელში მოიხარე იმათთან ერთად, ვინც წელს იხრის.“** (სურა ალი იმრანი, აიათები 42, 43)

ამ ბრძანების შემდეგ, წმინდა მარიამი თვითისმოშიშობის იმ საფეხურზე ავიდა, რომ ნამაზის ლოცვისგან ფეხები დაუსივდა.

## არაფრისგან გამჩენი უმამოდაც გააჩენს!

წმინდა მარიამი თხუთმეტი წლის ასაკში დაინიშნა იუსუფ ნეჯჯარზე. მაგრამ სანამ მასზე დაქორწინდებოდა, ალლაჰმა მას უმამოდ ბავშვის წყალობის შესახებ ახარა:

**„დადგა დღე, როცა ანგელოზებმა უთხრეს: მარიამ! სწორედ, რომ ალლაჰი გახარებს ძის დაბადებას მისი სიტყვიდან, რომლის სახელიცაა მესიჰი ღისა ძე მარიამისა, იქნება ღირსეული სააქაოსა და საიქიოში და ერთ–ერთი დაახლოებული (ალლაჰთან).“** (სურა ალი იმრანი, აიათი 45)

ანგელოზებმა წმინდა მარიამს კვლავ უთხრეს:

**„ის (ღისა ძე მარიამისა), ადამიანებს დაელაპარაკება აკვანშიც და მოწიფულიც, და იქნება მართალთაგანი.“** (სურა ალი იმრანი, აიათი 46)

**„უთხრა (მარიამმა): უფალო ჩემო, როგორ მეყოლება მე ძე, როცა კაცი არ შემხებია მე? მიუგო (ალლაჰმა): სწორედ რომ ასე, ალლაჰი გააჩენს, ინებებს რასაც. როცა განიზრახავს რაიმეს გაჩენას, მხოლოდ ეტყვის მას: იქმენ! და უმალ იქმნება ისიც.“** (სურა ალი იმრანი 47)

ანგელოზებმა მარიამისადმი ისას შესახებ მიმართვა ასე განაგრძეს:

**„და ასწავლის მას წიგნსა და სიბრძნეს და თევრათსა (თორას) და ინჯილს (სახარებას)“** (სურა ალი იმრანი, აიათი 48)

**„და მოიხსენიე წიგნში მარიამი. როცა განერიდა იგი თავის ოჯახს აღმოსავლეთისკენ,“** (სურა მერიემი, აიათი 16)

ბევრი დრო არ გასულა, უდიდესმა ღმერთმა მარიამს ჯებრაილი გა–მოუგზავნა:

**„შემდეგ დაიდგინა მათგან გამყოფი ფარდა. მაშინ ჩვენ წარ–ვგზავნეთ მასთან ჩვენი სული, რომელიც მის წინაშე სრულყოფილი კაცის იერით წარსდგა.“** (სურა მერიემი, აიათი 17)

მარიამმა მის წინ უცხო ადამიანი რომ დაინახა, თავმდაბლობისა და უმწიკვლობის გამო მოერიდა. რადგან არ იცოდა, რომ ის ჯებრაილი იყო, შიშმა მოიცვა:

**„უთხრა: უეჭველად, მე მივეკედლები მოწყალეს შენგან, თუკი ღვთისმოშიში ხარ შენ. მიუგო: მე მხოლოდ შუამავალი ვარ შენი ღმერთისგან, რომ გაჩუქო შვილი სპეტაკი. უთხრა: როგორ მეყოლე-ბა ძე, როცა მე კაცი არ შემხებია და არ ვყოფილვარ მე მსუბუქი ყოფაქცევის ქალი? მიუგო: სწორედ ასე ბრძანა შენმა ღმერთმა: ეს ჩემთვის იოლია, რომ დავადგინოთ იგი სასწაულად ხალხთათვის და წყალობად ჩვენგან. ეს საქმე გადაწყვეტილია! “** (სურა მერიემი, აიათები 18–21)

☙

როგორც უდიდესმა ღმერთმა ისურვა:

**„ამგვარად დაფეხმძიმდა იგი მასზე, შემდეგ შორისკენ გაემართა ნაყოფთან ერთად.“** (სურა მერიემი, აიათი 22)

წმინდა მარიამს სამშობიარო ტკივილები დაეწყო. გამხმარი ხის გვერ-დით მივიდა და მიეყრდნო. აიათში ნაბრძანებია:

**„შემდეგ მშობიარობის ტკივილმა ხურმის ხესთან მიიყვანა. თქვა: ო, ნეტავ მომკვდარიყავი უწინ ამისა და სამარადჟამოდ და-ვიწყებული ვყოფილიყავი!“** (სურა მერიემი, აიათი 23)

ისა ამქვეყანას ხმელი ხურმის ხის ქვეშ მოევლინა. უდიდესმა ღმერთმა ის უმამოდ გააჩინა.

უდიდესმა ღმერთმა, რომელიც უსაზღვრო ძალის პატრონია, ის უმა-მოდ გააჩინა.

უსაზღვრო ძალის პატრონმა უდიდესმა ღმერთმა ადამი და ევა დედ-მამის გარეშე — მიწისგან, ისაც უმამოდ — მარიამისგან შექმნა.

შუამავალი ისას დაბადებასა და შუამავალი ადამის შექმნას შორის მსგავსება არსებობს. ორივე შემთხვევაში შექმნა, ალლაჰის „იქმენ!“ — ბრძანებით განხორციელდა.

إِنَّ مَثَلَ عِيسَى عِندَ اللَّهِ كَمَثَلِ آدَمَ خَلَقَهُ مِن تُرَابٍ ثِمَّ قَالَ لَهُ كُن فَيَكُونُ

**„უეჭველად, ალლაჰის წინაშე ღისას გაჩენის ფორმა ადამის გაჩენის ფორმის მსგავსია: მან იგი მიწისგან შექმნა. შემდეგ უთხრა: იქმენ! და იქმნა ისიც.“** (სურა ალი იმრანი, აიათი 59)

ამ აიათში თან ალლაჰის ძალის უსაზღვრობა, თან ებრაელების ჯერ გამაოცებელი, შემდეგ წმინდა მარიამის უმწიკვლობის, მათგან წამოსული ცილისწამების საწინააღმდეგო მტკიცებულებაა.

ဏ

ისას დაბადების თარიღის შესახებ წყაროებში არავითარი ჩანაწერი არ არის. არც ერთ სახარებაში არ გვხვდება ეს ცნობები. მხოლოდ ერთ სახარებაშია ნათქვამი, რომ ისა ებრაელი მეფის დროს დაიბადა (მათე 2/1). რომაულ წყაროებში მოცემულია, რომ ეს მეფე ჩვ. წ. აღ-მდე მოღვაწეობდა. აქედან გამომდინარე, ყველა ცნობა ურთიერთ- გამომრიცხავია. ამგვარად, შობის აღნიშვნა ვარაუდით ხდება.

ამ მიზეზით, კათოლიკები შობის დღესასწაულს 24-25 დეკემბერს აღნიშნავენ, სომხური ეკლესია — 6 იანვარს. ზოგიერთი პროტესტანტული მიმდევრები კი ამ თარიღს მყარად არ მიიჩნევენ და შობას საერთოდ არ აღნიშნავენ.

ဏ

შუამავალი ისას დაბადების შემდეგ:

**„მაშინ მოესმა მას ხმა წიაღიდან: არ დამწუხრდე, უკვე შენმა უფალმა შენს ფეხებს ქვეშ ნაკადული დაადგინა.“** (სურა მერიემი, აიათი 24)

ხმამ, რომელიც წმინდა მარიამს მიმართავდა, ასე განაგრძო:

**„შეარხიე შენსკენ ხურმის შტო, რომ ჩამოცვივდეს შენთან მწიფე ნაყოფი;“** (სურა მერიემი, აიათი 25)

წმინდა მარიამმა ხურმის ტოტი მისკენ მოქაჩა და შეარხია. მიუხედავად იმისა, რომ ზამთარი იყო, ხიდან მწიფე ნაყოფი ჩამოცვივდა. მარიამმა მის წინ მომდინარე წყალი დალია, ახალი ხურმა შეჭამა. ხის მიერ ზამთარში ხურმის მოცემა წმინდა მარიამის გამო მოხდა. მას უთხრეს:

**„ჭამე და სვი და გილოცავთ! მაგრამ თუ დაინახავ ვინმე სულიერს, მაშინ უთხარი: უეჭველად, მე აღვუთქვი მოწყალეს მარხვა, ამიტომაც დღეს არც ერთ ადამის შვილს არ დაველაპარაკებიო.“** (სურა მერიემი, აიათი 26)

წმინდა მარიამის დროს, ისე, როგორც უჭმელ-უსმელი მარხულობდნენ, ასევე დუმილიც მარხვად ითვლებოდა. ე. ი. როცა მარხულობდი, ისე, როგორც ჭამა-სმას არიდებ თავს, საუბრისგანაც თავი უნდა შეეკავებინა.

ისას დაბადებასთან ერთად, მის ტომში დიდი ცილისწამება და მითქმა–მოთქმა გავრცელდა:

**„ბავშვით ხელში თავის ხალხთან დაბრუნდა. უთხრეს: ჰეი მარიამ, ძალიან ცუდი საქმე ჩაიდინე! დაო ჰარუნის, არ იყო მამაშენი ცუდი კაცი, და არც დედაშენი იყო მსუბუქი ყოფაქცევის ქალი!“** (სურა მერიემი, აიათები 27, 28)

აიათში მოხსენიებული ჰარუნი — მუსას ძმა ჰარუნი არ არის. ამ საკითხთან დაკავშირებით ყველაზე მართებულია თვალსაზრისი, რომ ჰარუნი მარიამის ნამდვილი ძმა ყოფილიყო. რადგან ისინი შვილებს წინაპრების სახელებს არქმევდნენ. (იხ. მუსლიმი, ადაბი 9) ისიც, დედ–მამის მსგავსად, პატიოსანი და ღვთისმოსავი ადამიანი იყო. ამის გამო, მისი ტომის აზრით, ასეთი ადამიანის დას — მარიამს მრუშობა არ უხდებოდა.

მარიამს ებრაელები განუწყვეტლივ შეურაცხყოფას აყენებდნენ. ის ამას მოთმინებით უსმენდა და როგორც ებრძანა, არ ლაპარაკობდა. მაგრამ მისი ტომის უკადრისი გამოხატულებები ზღვარს რომ გადასცდა, ღმერთის დახმარება მოუვიდა.

**„მიუთითა მისკენ. უთხრეს: როგორ ველაპარაკოთ მას ჩვენ, როცა იგი ჩვილია, აკვანში მწოლიარე? “** (სურა მერიემი, აიათი 29)

შუამავალმა ისამ, რომელიც მომავალში ალლაჰის შუამავალი უნდა გამხდარიყო, უდიდესი ღმერთის წყალობით, ჯერ კიდევ აკვანში მყოფმა ენა ამოიდგა, საუბარი დაიწყო:

**„მიუგო: უეჭველად, მე ალლაჰის მსახური ვარ. მე მიბოძა წიგნი და მე დამადგინა შუამავლად. და მე დამადგინა დალოცვილი, სადაც არ უნდა ვიყო; და მე სიცოცხლის ბოლომდე ლოცვა და ზექათი დამავალა! და თავაზიანი ჩემი მშობელი დედისადმი, არ დავუდგენივარ ულმობელ მოძალადედ! მშვიდობა იმ დღეს, როცა მე დავიბადე, იმ დღეს, როცა მოვკვდები და იმ დღესაც, როცა აღვდგები ცოცხალი! “** (სურა მერიემი, აიათები 30–33)

აი, ამგვარად, წმინდა მარიამი უარმყოფელი ხალხის შეკითხვაზე: „ეს ბავშვი საიდან გყავსო“, ყოველთვის ბავშვს აჩვენებდა და ეუბნებოდა: „ბავშვმა გითხრას!“ ჩვილი ისაც ეუბნებოდა:

„დედაჩემი პატიოსანი და უმწიკვლო ქალია! უმეცრებო, უმწიკვლოებისა და თავმდაბლობის ტაძრად ქცეულ დედაჩემს ნუ არცხვენთ! იცოდეთ, რომ უდიდესმა ღმერთმა ამქვეყნად უმამოდ მომიყვანა. ეს ღმერთის ერთ–ერთი სასწაულია!“

ამაზედ რამდენიმე ადამიანმა თქვა:

„ეს ალლაჰის სასწაულია, თორემ ახალდაბადებული ბავშვი ვერ ილაპარაკებს. ეს, მართლაც, ღმერთის მხრიდანაა; ეს შემთხვევა ღმერთის დიდებულების მაჩვენებელია.“

ამის მიუხედავად, ზოგიერთები მზაკვრობას მაინც აგრძელებდნენ. აიათში ნაბრძანებია:

**„სწორედ ამ ჭეშმარიტი სიტყვის მიხედვით, ღისა მარიამის შვილია, რომელშიც ეჭვი ეპარებათ მათ.“** (სურა მერიემი, აიათი 34)

აიათში ისა ღმერთის სიტყვად იმიტომაა მოხსენიებული, რომ ის „იქმენ“ ბრძანების შედეგია. ეს სინამდვილე სხვა აიათშიცაა გადმოცემული:

**„და რომელმაც შეინახა პატიოსნება. მაშინ ჩვენ ჩავბერეთ მასში ჩვენი სულისგან და დავადგინეთ იგი და ძე მისი სასწაულად სამყაროთათვის!“** (სურა ენბია, აიათი 91)

ঙ

შუამავალ ისას ჩვილობისას საუბარმა ცილისწამებას ბოლო მოუღო, მაგრამ ცოტა ხნის გასვლის შემდეგ ცილისწამება და მითქმა-მოთქმა კვლავ დაიწყო. უმეცარი ტომი ამბობდა:

„უმამოდ ბავშვი გაჩნდება?!“

შემდეგ თქვეს:

„ეს მრუშობის ჩამდენი ერთადერთი ზექერია თუ იქნება!“ როცა ზექერია ერთხელ „ბეითი მაყდისში“ მარტო დარჩა, მასთან მივიდნენ და ცილი დასწამეს:

„შენ მარიამთან იმრუშეო!“ და მასზე იერიში მიიტანეს.

ზექერია მათგან თავდასაცავად ხის ფუღუროში დაიმალა. ეშმაკმა ადამიანის სახე მიიღო, ზექერიას მაძებრებთან მივიდა, მიუთითა იმ ხეზე, სადაც ზექერია იყო დამალული და უთხრა:

„ეს ხე ხერხით შუაზე ჩახერხეთ, არაფერს დაკარგავთ. ზექერია მის შიგნითაა!“

მათაც მაშინვე ხის ხერხვა დაიწყეს. ხერხი ზექერიას თავს რომ შეეხო, ტანჯულმა შუამავალმა „აჰ!“ — დაიძახა, მაგრამ მას ამ დროს მოესმა მოწოდება:

„ზექერია, არ დაიჩივლო!

ზექერიამაც დიდი მოთმინება და მორჩილება გამოიჩინა და ხერხით შუაზე ისე გადახერხეს, რომ ერთი დაკვნესებაც აღარ აღმოხდენია.“

ঙ

იმისათვის, რომ ზექერიას მკვლელ, უბედურ ებრაელებს მარიამისა და შუამავალ ისასთვის არაფერი დაეშავებინათ, უდიდესმა ღმერთმა ისინი თავისი მფარველობის ქვეშ აიყვანა:

**„და ჩვენ დავადგინეთ მარიამი და ძე მისი სასწაულად და დავასახლეთ ისინი დაფარულ მაღლობზე, სადაც წყარო მოედინებოდა!“** (სურა მუმინუნი, აიათი 50)

გადმოცემის მიხედვით, ეს ადგილი ეგვიპტე იყო. წმინდა მარიამი და შუამავალი ისა იქ თორმეტ წელიწადს დარჩნენ. ამ დროის განმავლობაში ბევრი არაჩვეულებრივი მოვლენა მოხდა.

წმინდა მარიამი და შუამავალი ისა უპოვართა სახლში ცხოვრობდნენ. ერთ დღეს სახლის პატრონმა ცოტაოდენი ფული დაკარგა და ვერაფრით გაარკვია, ეს ფული ვინ აიღო. ყველა ეჭვმიტანილად იქცა. ეს მდგომარეობა წმინდა მარიამს ძალიან ეწყინა. იქ მცხოვრებლებს შორის ერთი ბრმა და ერთიც დამბლადაცემული ადამიანი ერია. შუამავალმა ისამ რომ ნახა, დედა ძალიან დამწუხრებული იყო, ამ ორ ადამიანს უთხრა:

„ფული დამალული ადგილიდან გამოიღეთ!“

ამ აშკარა სასწაულის გამო, ისინიც იძულებული გახდნენ, აღებული ფული უკან დაებრუნებინათ. ამ შემთხვევის შემდეგ ისამ ხალხში ავტორიტეტი მოიპოვა.

### ისას (მშვიდობა მას) შუამავლობა

შუამავალი ისა, ეგვიპტეში თორმეტწლიანი ცხოვრების შემდეგ, ყუდუსში დაბრუნდა და ნაზარეთში დასახლდა. ამის გამო ქრისტიანებს ეწოდათ ნაზარეველები, რაც მომდინარეობს ნაზარასაგან.

შუამავალ ისას ოცდაათი წლის ასაკში შუამავლობა ებოძა. მანაც მაშინვე დაიწყო ადამიანებისთვის მონოთეიზმის ქადაგების მოვალეობის შესრულება.

უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

**„და ვფიცავ! ჩვენ წარვგზავნეთ ნუჰი და იბრაჰიმი და ჩვენ დავუდგინეთ მათ შთამომავლობას შუამავლობა და წიგნი. ამრიგად, მათგან ნაწილი ჭეშმარიტ გზას ადგას, ხოლო უმრავლესობა მეამბოხე ცოდვილია.“** (სურა ჰადიდი, აიათი 26)

გასაგები ხდება, რომ ამქვეყნად მოვლენილი ოთხი დიდი წიგნი ამათ შთამომავლებს მოევლინათ.

**„მერე წარვგზავნეთ მათ კვალდაკვალ შუამავლები და მივაყოლეთ ღისა ძე მარიამისა და ვუბოძეთ მას ინჯილი და ჩავთესეთ**

**მათ გულებში სიბრალული და მოწყალება, რომელთაც გაჰყვნენ მას. ხოლო რაც შეეხება ბერ–მონაზვნობას, არ დაგვიწერია იგი მათზე, რამეთუ მათ გამოიგონეს ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად. მაგრამ არ დაიცვეს იგი ჭეშმარიტი დაცვით. ამგვარად ვუბოძეთ თავიანთი საზღაური, რომელთაც ირწმუნეს. ხოლო უმეტესობა მათგან მეამბოხე ცოდვილია.“** (სურა ჰადიდი, აიათი 27)

ბერ–მონაზვნობა ქრისტიანობაში შემდეგში შემოღებული გაგებისა და ცხოვრების ფორმაა. გადმოცემის მიხედვით, ისას შემდეგ მორწმუნეებმა უარმყოფელი მოძალადეების განადგურება სცადეს. ურწმუნოებსა და მორწმუნეებს შორის სამი ბრძოლა გაიმართა, ამ ბრძოლაში მორწმუნეებმა დიდი დანაკარგი განიცადეს. გადარჩენილებმა გადაწყვიტეს აღარ ებრძოლათ, რადგანაც შედეგად მონოთეიზმის მქადაგებელი აღარავინ დარჩებოდა და მხოლოდ ღვთისმსახურებით შემოიფარგლნენ. ამ მიზეზით, არეულობას გაქცეული, რწმენისადმი პატივისცემით გამსჭვალულმა ამ ადამიანებმა ზედმეტ ჭამა–სმაზე, ქორწინებაზე და ყველა ამქვეყნიურ სიამოვნებაზე უარი თქვეს; მთებში, გამოქვაბულებში და სენაკებში ღვთისმსახურებებით დაკავდნენ. დანარჩენმა მორწმუნეებმა, დროთა განმავლობაში, თავიანთი პიროვნება დაკარგეს, შუამავალ ისას რწმენა უარყვეს და მმართველების რწმენა მიიღეს. პოლითეიზმის მორწმუნე ხალხში დროთა განმავლობაში სამების (მამა, ძე და სულიწმინდა) რწმენა გავრცელდა. ბოლოს, წმინდა მუჰამმედ შუამავალიც (ს.ა.ს) უარყვეს და კვლავ, იმავე რწმენას მიჰყვნენ.

ღ

ისა რწმენის ქადაგებას განაგრძობდა, მაგრამ ადამიანების უმრავლესობა ურწმუნოებას ამჟღავნებდა.

ისამ ბევრი სასწაული აჩვენა, მუსასთვის ბოძებული „თევრათი“ დაადასტურა და მხოლოდ ალლაჰის რამდენიმე კანონის ცვლილება უქადაგა ხალხს:

**„და (მოვედი) დასტურად იმისა, რომელიც ჩემს უწინ იყო თევრათში (თორაში), და რომ ნებადართულ ვქმნა თქვენთვის ზოგი რამ, რაც აკრძალული გქონდათ (აქამდე). და მოვსულვარ თქვენთან სასწაულით თქვენი უფლისგან. მაშ, იყავით ალლაჰის წინაშე ღვთისმოსავი და გამომყევით მე! უეჭველად, ალლაჰი ჩემი ღმერთიცაა და თქვენი ღმერთიც. მაშ, თაყვანი ეცით მას. სწორედ, რომ ესაა გზა ჭეშმარიტი!“** (სურა ალი იმრანი, აიათები 50, 51)

**„და აკი, უთხრა ღისამ, მარიამის შვილმა: ჰეი, ისრაილის ძენო! უეჭველად, შუამავალი ვარ ალლაჰისა თქვენთან მოვლენილი, დამმოწმებელი იმისა, რაც იყო ჩემამდე თევრათში და მახარობლად**

**შუამავლისა, რომელიც მოვა ჩემს შემდგომ. მისი სახელია აჰმედი. ხოლო როცა იგი მივიდა მათთან ცხადი მტკიცებებით, თქვეს: ეს ცხადი ჯადოქრობაა!“** (სურა საფფი, აიათი 6)

იოანეს სახარების მე–14 ნაწილში ისას შემდეგი ნათქვამია გადმოცემული:

**„მე მამას შევევედრები და ის სხვა ნუგეშისმცემელს მოგივლენთ, რათა თქვენთან იყოს საუკუნოდ“.** (იოანეს სახარება 14/16–17)

„მაგრამ ჭეშმარიტებას გეუბნებით თქვენ: თქვენთვის უმჯობესია რომ წავიდე, რადგან თუ არ წავედი, ნუგეშისმცემელი ვერ მოვა თქვენთან, თუ წავალ მე, მოგივლენთ.

და როდესაც ის მოვა, ამხილებს წუთისოფელს ცოდვის, სიმართლისა და სამსჯავროს გამო.

კიდევ ბევრი მაქვს თქვენთვის სათქმელი, მაგრამ ვეღარ იტვირთავთ.

როცა მოვა იგი სული ჭეშმარიტებისა, შეგიძღვებათ ყოველ ჭეშმარიტებაში. თავისით კი არ ილაპარაკებს, არამედ იმას ილაპარაკებს, რასაც ისმენს და მომავალს გაუწყებთ თქვენ“. (იოანეს სახარება 16/7–9, 12–13)

ბარნაბას სახარების 39–ე ნაწილში ნათქვამია: „შენ რომ ამბობ, იმ მესიის სახელი რა არის და მის მოსვლას როგორ გავიგებთ?“

შუამავალმა ისამ ასე უპასუხა:

„მესიის (შუამავლის) სახელი გამაოცებელი ფასის სილამაზეშია. უდიდესმა ღმერთმა როცა მისი შუქი შექმნა, მას ეს სახელი უწოდა და ის ზეციურ სიდიადეში გაიზარდა. შემდეგ უდიდესმა ღმერთმა მას უთხრა:

„შენი გულისთვის სამოთხე, დედამიწა და უამრავი არსება შევქმენი. ამას ყველაფერს შენ გჩუქნი. ის, ვინც შენ მოგყვება, ჩემს წყალობას მოიპოვებს, შენი უარმყოფელი კი ჩემს წყევლას დაიმსახურებს. შენ მე დედამიწაზე ჩემს შუამავლად მივავლენ. შენი სიტყვა აბსოლუტური ჭეშმარიტება იქნება. ცა და დედამიწა განადგურდება, მაგრამ შენი რწმენა მარადიულად დარჩება. მისი სახელი აჰმედია.“

ამ სიტყვების მოსმენის შემდეგ ისას გარშემო შეკრებილმა მორწმუნეებმა ხმამაღლა დაიწყეს ვედრება: „აჰმედ, დედამიწის გადასარჩენად მალე მოდი!“



ისასადმი სიბრაზე და სიძულვილი ურწმუნოებში დღითი დღე იზრდებოდა. ისამ ეს რომ შეამჩნია, მის მორწმუნეებს შორის არჩეულ თორმეტ მორწმუნეს (მოციქულს) ჰკითხა:

„უდიდესი ღმერთის რწმენის სამსახურსა და მის დაცვაში მე ვინ დამეხმარება?“

ყველა მოციქულმა ერთხმად უპასუხა:

„ჩვენ დაგეხმარებით! ალლაჰის გზაზე ყველაფერში დაგეხმარებით, რადგან ჩვენ მის რწმენას გული მივუძღვენით. შენ მოწმე იყავი, რომ ჩვენ შენს რწმენასთან დაკავშირებული ნამდვილი მუსლიმები ვართ!“

აიათში ნაბრძანებია:

**„და როცა ღისამ იგრძნო მათი ურწმუნოება, თქვა: ვინ არის ჩემი შემწე ალლაჰის გზაზე? მიუგეს მოწაფეებმა: ჩვენ ვართ შემწენი ალლაჰის სარწმუნოებისა. ჩვენ ვიწამეთ ალლაჰი, და დაამოწმე, რომ მორჩილნი ვართ ჩვენ.“** (სურა ალი იმრანი, აიათი 52)

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! იყავით ალლაჰის სარწმუნოების შემწენი, როგორც უთხრა ღისამ, შვილმა მარიამისმა მოწაფეებს: ვინ არის ჩემი შემწე ალლაჰის გზაზე? მიუგეს მოწაფეებმა: ჩვენ ვართ შემწენი ალლაჰის სარწმუნოებისა. მაშინ ირწმუნა ნაწილმა ისრაილის შვილთაგან და უარყო ნაწილმა. ამრიგად, ჩვენ გავაძლიერეთ ისინი, რომელთაც ირწმუნეს თავიანთი მტრების წინაშე. მაშინ სძლიეს მათ.“** (სურა საფფი, აიათი 14)

იმ თორმეტი გულწრფელი და წმინდა ადამიანისთვის „მოციქული“ განსაკუთრებული წოდებაა. მათ ისასი ყველაზე ადრე ირწმუნეს. მოციქულები ის ადამიანები არიან, ვინც ქრისტიანობის გასავრცელებლად ისამ ამოირჩია. ცნობილი „ბარნაბას სახარების“ დამწერი ბარნაბაც ამათგანია.

## ზეციდან სუფრის მოვლენა

მოციქულებმა ისას თხოვეს, ღმერთს ზეციდან სუფრის მოვლენას შევედრებოდა.

**„და როცა მოწაფეებმა ჰკითხეს მარიამის შვილ ღისას, შეუძლია შენს ღმერთს, რომ გარდმოავლინოს ზეციდან ჩვენდა სუფრა? მიუგო: გეშინოდეთ ალლაჰის, თუკი ხართ მორწმუნენი!“** (სურა მაიდე, აიათი 112)

შუამავალმა ისამ მათ ჰკითხა:

„ალლაჰის ძალაში ეჭვი გეპარებათ? ასეთი რამის თხოვნას როგორ ბედავთ?“

მოციქულებმა უთხრეს:

„სხვა მიზანი არ გვაქვს. ეს იმისთვის გვინდა, რომ ალლაჰის წყალობა მივიღოთ და გული უფრო დავიმშვიდოთ!“

**„მიუგეს მათ: გვსურს მივირთვათ მისგან, რათა ვიჯეროთ ჩვენი გულები და ვიცოდეთ, რომ რაც გვაუწყე, სიმართლეა, და ვიყოთ მოწმენი ამისა.“** (სურა მაიდე, აიათი 113)

ისამ რიტუალურად განიბანა და ილოცა აღასრულა. ღმერთის წინაშე დიდი მორჩილებით წარმდგარმა, ღმერთს შეევედრა. უდიდესმა ღმერთმა ამცნო, რომ ეს სუფრა მას დღესასწაულზე ებოძებოდა:

**„მარიამის შვილმა ისამ შეევედრა: ღმერთო ჩვენო! ჩვენ ზე-ციდან სუფრა მოგვივლინე, რომ ჩვენთვის, ჩვენი წინაპრებისა და მომავლისათვის დღესასწაულად და სასწაულად იქცეს! ჩვენ სარჩო მოგვეცი, რადგან შენ სარჩოს მბოძებელთაგან ყველაზე კეთილი ხარ!“** (სურა მაიდე, აიათი 114)

ეს ვედრება დაკმაყოფილებულ იქნა და ციდან სუფრა მოევლინა. გადმოცემის მიხედვით, სუფრაზე შემწვარ თევზთან ერთად მარილი და ძმარი იდო, პურზე ზეთისხილი, თაფლი, ყველი და ა.შ. სუფრაზე მწვანი-ლიც ელაგა.

## მოციქულებისა და ისას ნუსაბინში წასვლა

სელმან ფარისი ასე გადმოგვცემს:

ისას დაევალა ნუსაბინის სიამაყითა და უსამართლობით სახელგანთქ-მული ხელმწიფისთვის რწმენა ექადაგა. იფიქრა, რომ იქ თავდაპირველად რამდენიმე მოციქულს გაგზავნიდა. ჰკითხა:

„ვინ წავა?“

იაკობმა უთხრა:

„მე წავალ.“

მას თავმანი და შემუნიც შეუერთდნენ. შემუნმა შუამავალ ისას თხო-ვა:

„ალლაჰის შუამავალო, თქვენის ნებართვით, მეც წავალ, მაგრამ თუ გაგვიჭირდება და დასახმარებლად მოგიხმობთ, დახმარება არ დააგვია-ნოთ!“

სამივე ერთად გზას გაუდგა. შემუნი ქალაქის გარეთ დარჩა:

„დახმარებას თუ ისურვებთ, მე მოვალო“,— უთხრა.

იაკობი და თავმანი ქალაქში შევიდნენ. ხალხი შეკრიბეს და მონო-თეიზმი უქადაგეს. იმის გამო, რომ ხალხს წმინდა მარიამისა და ისას შე-სახებ ჭორები და ბოროტი ხმები დაეჯერებინათ, ეს ქადაგება უარყვეს. ისინი დაწყევლეს. შემდეგ თევმანი ხელმწიფესთან წაიყვანეს. ხელმწიფემ ხელები და ფეხები მოაჭრევინა, თვალები დათხარა და დილეგში ჩააგდო.

ამ დროს შემუნი, რომელიც მდგომარეობას თვალს ადევნებდა, ქალა-ქში შევიდა, ხელმწიფეს მიუახლოვდა. მას მეგობრობა შესთავაზა და მისი მოსაუბრე ამხანაგი გახდა. ერთ დღეს შემუნმა ხელმწიფეს თევმანთან საუ-ბრის ნება სთხოვა. ორივე ისე მოიქცა, თითქოს ერთმანეთს არ იცნობდა.

შემუნმა ჰკითხა:

„ადამიანო, შენ რას იძახი?“

თევმინმა უთხრა:

„ისა ალლაჰის მონა-მსახური და შუამავალია.“

შემდეგ საუბარი ასე განაგრძო:

„შენი სიტყვის მტკიცებულება გაგაჩნია?“

„ყოველგვარი დაავადების მკურნალობა.“

„ამას ექიმებიც აკეთებენ. სხვა მტკიცებულება გაქვს?“

„იცის, ხალხი სახლებში რას აკეთებენ და რას მალავენ.“

„ეს მკითხავებმაც იციან. სხვა?“

„თიხისგან ჩიტს აკეთებს და აფრენს.“

„ამას ჯადოქრებიც აკეთებენ.“

„მკვდრებს აცოცხლებს.“

„აი, ეს დაუჯერებელი რამ არის, ამ შემთხვევაში ისას მოვიხმობთ. მკვდრებს თუ ნამდვილად აცოცხლებს, მის ნაქადაგევს ვირწმუნებთ.“

ხელმწიფეს შემუნის ეს სიტყვები მოეწონა. მაშინვე ამბავი გაუგზავნეს და ამ მოწვევაზედ ისა ნუსაიბინში ჩავიდა. ისე მოიქცა, თითქოს შემუნს არ იცნობდა. შემუნმა ხელმწიფეს უთხრა:

„თუ ინებებთ, მის სასწაულს თევმანზე გამოვცდი."

თევმანი მოიყვანეს. ისამ მას ხელებზე და ფეხებზე ხელი გადაუსვა და აღუდგინა, შემდეგ თვალებზე მოუსვა ხელი და თვალისჩინიც დაუბრუნა.

შემუნმა ხელმწიფეს შეხედა და უთხრა:

„ეს მართლაც შუამავლობის მტკიცებულებაა!"

შემდეგ შემუნმა ჰკითხა:

„ისა, ჩვენმა ჯამაათმა წუხელ რა ჭამა? რა შეინახა?"

ისამ ყველაფერი თითო-თითოდ ჩამოთვალა.

შემდეგ თიხისგან ღამურას გაკეთება შესთავაზა. ისიც გააკეთა და გააფრინა; ავადმყოფებს უმკურნალა და განკურნა; ერთი მკვდრის გაცოცხლება ისურვეს. გასაცოცხლებელი პიროვნება სამ იბნ ნუჰი იყო. ისამ, ალლაჰის ნებართვით, სამ იბნ ნუჰიც გააცოცხლა. სამს ჰკითხეს:

„როცა მოკვდი ამ ასაკში იყავი?"

„არა! ჩავთვალე განკითხვის დღე დადგა-მეთქი. შიშისგან ასე მოვხუცდი."

ამის შემდეგ, სამ იბნ ნუჰმა წმინდა მუსას შუამავლობა დაადასტურა და ისევ გარდაიცვალა.

ამდენი სასწაულის შემხედვარე ხელმწიფემ და მისმა ჯარისკაცებმაც ირწმუნეს. აქედან ნათელია, რომ მუსლიმანი ჭკვიანი, გამჭრიახი უნდა იყოს და გონივრულად იმოქმედოს. ვინაიდან, ყველა სიმართლე ყველა ადგილზე არ ითქმის. დროის სწორად შერჩევა, საფუძვლის მომზადებაა საჭირო.

## ჰაბიბ ენ ნეჯარი

ისამ ანთაქიაში ორი მოციქული გაგზავნა. ისინი ადამიანებს კერპთაყვანისმცემლის უარყოფასა და მონოთეიზმის აღიარებას უქადაგებდნენ. იქაურმა მეფემ ეს ორი მოციქული დააპატიმრა და ციხეში ჩასვა.

ისამ იქ შემუნი გაგზავნა.

შემუნი უპირველესად მეფეს დაუახლოვდა. მას შემდეგ, რაც საკმაოდ გაიზარდა მისი ზეგავლენა მეფესა და მის გარემოცვაზე, მათ მონოთეიზმი

ლამაზი ფორმით უქადაგა. მეფემ და მისმა გარემოცვამ გულით ირწმუნა, მაგრამ ხალხმა — არა.

ხალხის ამ უარყოფის შესახებ ჰაბიბი ენ ნეჯარმა რომ გაიგო, სახლიდან, რომელიც ქალაქის განაპირას მდებარეობდა, გაიქცა და ხალხში გაერია. მათ უთხრა, რომ მას სწამდა ამ ელჩების და ხალხს რწმენისკენ მოუწოდა, მაგრამ უმეცარმა ხალხმა არ მოუსმინა და ის ჩაქოლეს.

ეს შემთხვევა ყურანში ასეა გადმოცემული:

**„და მოუყევი მათ მაგალითი სოფლის მკვიდრთა, აკი იქ მივიდნენ შუამავალნი! აკი, წარვგზავნეთ მათთან ორი, უმალ ცრუდ შერაცხეს, ამიტომაც გავაძლიერეთ მესამეთი და უთხრეს (შუამავლებმა): უეჭველად, თქვენთან ვართ წარმოგზავნილნი.“** (სურა იასინი, აიათები 13, 14)

**„უთხრეს: ისეთივე ადამიანები ხართ, როგორც ჩვენ. მოწყალეს არაფერი ზეგარდმოუვლენია, თქვენ მხოლოდ ცრუობთ! მიუგეს: ჩვენი ღმერთი უწყის, უეჭველად, თქვენთან წარმოგზავნილები ვართ.“** (სურა იასინი, აიათები 15, 16)

**„არ არის ჩვენი ვალი, თუ არა ცხადი უწყებისა. თქვეს: უეჭველად, ჩვენი ნავსი თქვენგანაა. თუ არ შეწყვეტთ, უთუოდ, ქვებით ჩაგქოლავთ და უთუოდ, შეგეხებათ ჩვენგან მწარე სასჯელი! მიუგეს: ნავსი თქვენი თქვენიდანვეა, განა შეგონებისგან? არა, თქვენ ხართ ზღვარგადასული ხალხი!“** (სურა იასინი, აიათები 17, 19)

**„და მოვიდა ქალაქის გარეუბნიდან კაცი სირბილით. სთქვა: ჰეი, ხალხო ჩემო! გაჰყევით წარმოგზავნილებს! გაჰყევით, ვინც საზღაურს არ ითხოვს თქვენგან და ჭეშმარიტ გზაზე ადგანან!“** (სურა იასინი, აიათები 20, 21)

ამ რჩევაზე იმ კაცს მიუბრუნდნენ და უთხრეს: „შენც იმათ რწმენაზე ხარ?“ მან უპასუხა:

**„და რა მიშლის მე ხელს, რომ არ ვეთაყვანო, რომელმაც გამაჩინა და (ვისთანაც) მიიქცევით თქვენ? განა დავიდგინო მის გარდა ღვთაება? რამეთუ თუ მოწყალე ინებებს ავი მომიზღოს, მათი შეწევნა ვერღა დამეხმარება და ვერ მიხსნიან ისინი. მაშინ, უეჭველად, ცხად გზააბნევაში აღმოვჩნდები. უეჭველად, მე ვირწმუნე თქვენი ღმერთი. მაშ, ყური დამიგდეთ!“** (სურა იასინი, აიათები 22-25)

მაგრამ ამ უბედურმა ადამიანებმა მას არ მოუსმინეს და ქვები დაუშინეს. ჰაბიბი ენ ნეჯჯარს სიკვდილის წამს ებრძანა:

قِيلَ ادْخُلِ الْجَنَّةَ قَالَ يَا لَيْتَ قَوْمِي يَعْلَمُونَ * بِمَا غَفَرَ لِي رَبِّي وَجَعَلَنِي مِنَ الْمُكْرَمِينَ

**„ეთქვა მას: შედი სამოთხეში. თქვა: ნეტავ, ჩემს ხალხს სცოდნოდა, რომ მაპატია ჩემმა ღმერთმა და დამადგინა ერთ-ერთ პატივმიგებულთაგან!“** (სურა იასინი, აიათები 26, 27)

## ისას ცად ამაღლება

მუსასთვის გამოგზავნილი რწმენისადმი ებრაელებმა ინერტიულობა გამოიჩინეს და შუამავლებს ბევრ რამეში შეეწინააღმდეგნენ, სწორი გზიდან გადაუხვიეს. ამის შემდეგ მოვლენილი შუამავლები მათ მუდმივად აფრთხილებდნენ, მაგრამ ეს თავაშვებული ერი გონს ვერ მოეგო. ისინი იმ ზღვრამდე მივიდნენ, რომ შუამავლები მოკლეს.

ებრაელები იმ დროს, როცა მათ ისა მოევლინა, ასეთ სავალალო და ჭეშმარიტებას დაცილებულ მდგომარეობაში იყვნენ, მხსნელს ელოდებოდნენ.

მათ სურდათ, რომ შუამავალი, რომელსაც ელოდებოდნენ, მებრძოლი, გამტანი, გამბედავი და ძალიან ძლიერი ადამიანი ყოფილიყო, რომ ისინი ტყვეობისგან ეხსნა და დიდი სარგებელი მოეტანა მათთვის.

ამის გამო იყო, რომ მათთვის მოვლენილი ისა ძალიან რბილი ეჩვენათ და მისი დაჯერება არ ისურვეს.

მაგრამ ისამ, მიუხედავად ყველაფრისა, მოთმინება გამოიჩინა, ეცდებოდა იმისთვის, რომ დედამიწაზე მშვიდობა და კეთილდღეობა გამეფებულიყო და ადამიანებს შორის ურთიერთობა მოწესრიგებულიყო. ცდილობდა გზასაცდენილი ებრაელები ჭაობიდან ამოეყვანა. მაგრამ შუამავლების სისხლში ხელგასვრილი ებრაელები ამ ქადაგებამ შეაწუხა. ისას და მის გარემოცვას აწვალებდნენ. საბოლოოდ, ისას მოკვლა გადაწყვიტეს.

მოციქულთაგან იუდასმა, ისჰარმა და იუდამ რწმენაზე უარი თქვეს. მათ შორის იუდამ შუამავალ ზექერიას და იაჰიას მკვლელ ებრაელებს ისას ადგილ-სამყოფელის შესახებ ამცნო. ამგვარად, მას უდიდესი ღმერთის სატანჯველი დაატყდა თავს. ებრაელებს ის ღმერთმა ისად მოაჩვენა და ჯვარზე იქნა გაკრული, ისა კი ცად იქნა ამაღლებული.

ისას ცად ამაღლების შესახებ არსებობს მეორე თვალსაზრისიც:

ებრაელები იმ სახლში რომ შევიდნენ, სადაც ისა რჩებოდა, იუდა ღმერთმა მათ წინაშე ისას სახით გამოიყვანა. ამიტომ ისას ნაცვლად იუდა მოკლეს. უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

**„და მათი ურწმუნოებისათვის და იმისთვისაც, რომ უდიდესი ცილი დასწამეს მარიამს; და მათი სიტყვებიდან გამომდინარე, უეჭველად, ჩვენ მოვკალით მესიჰი ღისა ძე მარიამისა, შუამავალი ალლაჰისა; და არ მოუკლავთ იგი და არ გაუკრავთ, მაგრამ მოეჩვენათ მათ, და უეჭველად, რომელნიც ვერ თანხმდებიან მასში, ამის გამო ეჭვში არიან, არავითარი ცოდნა არ აქვთ ამის თაობაზე, მხოლოდ ვარაუდს მიყვებიან, და არ მოუკლავთ ნამდვილად იგი, არამედ ალლაჰმა აღამაღლა იგი თავისთან, რამეთუ ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია!“** (სურა ნისა, აიათები 156–158)

ალლაჰმა ისა ებრაელებისგან დაიცვა, მის მოკვლას ხელი შეუშალა. უეჭველია, რომ ის თავის საფეხურებზე წაიყვანა. მხოლოდ მისი წაყვანის ფორმისა და დროის შესახებ სხვადასხვა გადმოცემები არსებობს.

აიათში ნაბრძანებია:

**„(იუდეველებმა) მოიგონეს ხრიკი (ღისას წინააღმდეგ) და ალლაჰმა ხრიკი მათი ჰქმნა ამაოდ. უეჭველად, ალლაჰი უმარჯვესია ხრიკის მომგონთადმი!“** (სურა ალი იმრანი, აიათი 54)

**„მაშინ ალლაჰმა უთხრა: ო, ღისა! მე მოგაკვდინებ შენ (და სხვა ვერავინ) და ჩემთან აგამაღლებ, გიხსნი ურწმუნოთაგან და გაგათავისუფლებ მათგან, ხოლო რომელნიც შენ მოგყვებოდნენ, აღმატებულს ვყოფ წარდგნამდე ურწმუნოთა წინაშე. მერე ჩემდა მოიქცეთ თქვენ, და მე განვსაჯო თქვენს შორის, რაზეც დავა გქონდათ.“** (სურა ალი იმრანი, აიათი 55)

**„მაგრამ მათ, რომელთაც უარყვეს, უმკაცრესად დავსჯი სააქაოშიც და საიქიოშიც. და მათ არ ეყოლებათ შემწეები (ვინც ტანჯვისაგან იხსნის)! იმათ კი, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, სრულად მიეზღვება მისგან (ალლაჰისგან), რამეთუ ალლაჰს არ უყვარს უსამართლონი!“** (სურა ალი იმრანი, აიათები 56, 57)

## ისას ცად ამაღლების შემდეგ

ისას ცად ამაღლების შემდეგ ქრისტიანები ძალიან ბევრ ჯგუფად დაიყვნენ. ამის შემდეგ წარმოიშვა სამების მცნება. ქრისტიანების იაკობის ჯგუფმა თქვა: ალლაჰი ისაში ჩასახლდა, ისას სხეულის ფორმა მიიღო და მისი სახით გამოჩნდა. ე. ი. ღმერთი ისაა.

შეღწევა, შესვლა, ადგილის დაკავება, ერთი სხეულის მეორე სხეულში შესვლა, ორი რამის შეერთებას ნიშნავს. ღმერთის ადამიანის სხეულში ჩასახლებით მისი გაღმერთება მცდარი რწმენაა. ეს თვალსაზრისი ინდოელი ფილოსოფოსებისგან მომდინარეობს. ყუდუსი ინდური ცივილიზაციისა და რომაული კულტურის ზეგავლენას განიცდიდა. ინდოელი ფილოსოფოსების ხედვით, ღმერთი დედამიწაზე ჩამოვიდა და დედ–მამისგან გაჩენილ „კრიშნას" სხეულში ჩასახლდა და ამგვარად კრიშნა გახდა შემოქმედი ღმერთი.

ღმერთის სხეულში ჩასახლება შეუძლებელია. ღმერთს სხეული რომ ჰქონოდა, სხვა სხეულშიც ჩასახლდებოდა. ის რაც სხეულში იჭრება, თავადაც სხეულია და ორი სხეულის ნივთიერებები ერთმანეთში ირევა. ეს ღმერთის დანაწევრებას მოითხოვს. ეს კი უდიდესი ღმერთისთვის შეუძლებელია. ამ მდგომარეობაში უდიდესი ალლაჰი არაფერში არ ჩასახლებულა.

**ყურანში ნაბრძანებია:**

**„ვფიცავ, ურწმუნონი არიან, რომელთაც თქვეს: უეჭველად, ალლაჰია მესიჰი, შვილი მარიამისა; და თქვა მესიჰმა: ისრაილის შვილნო, თაყვანი ეცით ალლაჰს, ჩემს ღმერთსა და თქვენს ღმერთს. უეჭველად, ვინც ალლაჰს თანაზიარს გაუხდის, იმას აუკრძალა ალლაჰმა სამოთხე და მისი თავშესაფარი ცეცხლია. და არ ეყოლებათ უსამართლონთ შემწენი."** (სურა მაიდე, აიათი 72)

**„მესიჰი, მარიამის ძე, მხოლოდ შუამავალია, განვლეს უკვე შუამავალთა მასზე უწინ. ხოლო დედა მისი სიმართლისმთქმელი ქალი იყო. ორივე მათგანი საჭმელს მიირთმევდა. შეხედე, როგორ ვუმარტავთ ხალხს აიათებს, და შეხედე, როგორ აქცევენ ზურგს!"** (სურა მაიდე, აიათი 75)

როგორც ვხედავთ, უდიდესი ღმერთი ბრძანებს, რომ სამების რწმენა პოლითეიზმია.



ებრაელებმა, შუამავალ მუსას მიყოლებით, მოციქულების წვალებაც დაიწყეს. მოციქულები რწმენისთვის აუტანელ წვალებას მოთმინებით იტანდნენ. ამათგან ერთ–ერთი — ბარნაბა, ისას ბოლო დღეების შესახებ, თავისი სახარების 221–ე და 222–ე ნაწილში შემდეგ ცნობებს გვაწვდის:

მაშინ, როცა რომაელი ჯარისკაცები სახლში შევიდნენ ისას დასაკავებლად, ოთხმა დიდმა ანგელოზმა უდიდესი ღმერთის ბრძანებით, ის ფანჯრიდან გამოიყვანეს და ცად აღამაღლეს.

რომაელმა ჯარისკაცებმა იუდას უთხრეს: „შენ ისა ხარ“ და შეიპყრეს. ყველა ხვეწნა–მუდარის მიუხედავად, ის ჯვარზე გააკრეს და ამგვარად მოკლეს.

შემდეგში ისა, დედა–მარიამსა და მოციქულებს ეჩვენა. წმინდა მარიამს უთხრა: „დედა, ხომ ხედავ მე არ მოვმკდარვარ. ჯვარზე ჩემს ნაცვლად იუდა გააკრეს. ეშმაკს უფრთხილდი, რადგან ის, ვინც ამქვეყანას მორთულად გაჩვენებთ, თქვენ მოგატყუებთ.“

მორწმუნეთა დასაცავად უდიდეს ღმერთს შეევედრა, შემდეგ მოციქულებს მიუბრუნდა და უთხრა:

„უდიდესი ალლაჰის წყალობა თქვენთან იყოს!“

ამ სიტყვების შემდეგ ოთხმა დიდმა ანგელოზმა, ის კვლავ ცად აღამაღლეს.

☙

ისას ცად ამაღლებიდან დაახლოებით ორმოცი წლის შემდეგ, ჩვ.წ.აღის 70 წელს რომაელები ტიტუსის მეთაურობით ყუდუსს დაესხნენ. ებრაელების ერთი ნაწილი დახოცეს, ნაწილი კი ტყვედ აიყვანეს. თევრათი და ყველა სხვა წიგნი დაწვეს. ყუდუსი ნანგრევებად აქციეს, სულეიმანის სამლოცველო დაანგრიეს. სამლოცველოსგან მხოლოდ ერთი პატარა კედელი დარჩა. ებრაელები დღეს ამ კედლის რომელსაც „გოდების კედელი“ ეწოდება, ამ ნანგრევების წინ ტირიან, ცრემლებს ღვრიან. ამ უბედურების შემდეგ ებრაელებმა ერთად თავმოყრა ვეღარ შეძლეს. მდაბლად და საზიზღრად ცხოვრება გააგრძელეს.

მოციქულებმა კი, მას შემდეგ, რაც იუდამ რწმენაზე უარი თქვა და ჯვარზე იქნა გაკრული, მის ადგილას მათიასი აირჩიეს, შემოგარენიდან დაიწყეს და კვლავ ქრისტიანობის გავრცელება განაგრძეს.

როგორც კი ქრისტიანობის გავრცელება დაიწყო, ებრაელები, რომაელები, ბერძნები და კერპთაყვანისმცემლები გაერთიანდნენ. ებრაელები, რომლებმაც ქრისტიანობა აღიარეს, ცირკებში ლომებს დააგლეჯინეს. მათ ძალიან დესპოტურად მოექცნენ.

ებრაელი ზუნუვასი და მისი მომხრეები ნეჯრანელ ქრისტიანებს, რომლებიც ებრაელობას არ აღიარებდნენ, სანგარში გაჩაღებულ ცეცხლში ჰყრიდნენ და უცქერდნენ, ადამიანები როგორ იწვოდნენ. ამის მიუხედავად, ისას ერთგული მორწმუნეები რწმენაზე უარს არ ამბობდნენ და უშიშრად მიდიოდნენ სიკვდილზე. მათ ყურანში „ასჰაბი უჰდუდ“ (მორწმუნეების დამსჯელი პოლითეისტების საზოგადოება) ეწოდებათ.

**„ვფიცავ ცას, მოჭედილს ზოდიაქოს თანავარსკვლავედით, და აღთქმულ დღეს** (წარღვნის დღეს)**! ვფიცავ მოწმეს (პარასკევ დღეს) და დამოწმებულს** (ზილ ჰიჯჯას მეცხრე დღეს –არაფა დღეს)! **წყეული იქმნენ სანგარნის მკვიდრნი,** (მასში) **საწვავით სავსე ცეცხლის** (პატრონები)**! აჰა, ისინი მის გარშემო ისხდნენ და უცქერდნენ** (სიამოვნებით)**, მორწმუნეებს რაც ემართებოდა (როგორ იწვოდნენ ცეცხლში)!“** (სურა ბურუჯი, აიათები 1–7)

ებრაელები ამ ტირანიითაც არ შემოიფარგლენ. ქრისტიანობის ძირფესვიანად მოთხრა დაისახეს მიზნად. ებრაელმა, სახელად პავლემ, თავისი ტყუილებიც დაუმატა და წიგნები დაწერა. თავი ისე მოაჩვენა, თითქოს ქრისტიანი იყო და თქვა, რომ ისა ალლაჰის შვილი იყო, სუნნეთსა და შაბათი დღის აკრძალვებზე მორჩილება საჭირო არ იყო.

პავლემ ქრისტიანობაში ღმერთის რწმენა შემდეგნაირად აღწერა: 1. ღმერთი, 2. შვილი ისა, 3. სულიწმინდა.

ამის მიხედვით, „ღმერთი ერთია, მაგრამ სამი სახე აქვსო“, — ამბობდა. ამგვარად, ქრისტიანობაში დღევანდელი სამების რწმენა დაინერგა.

იმ დროის პირობები ხელსაყრელი იყო, რომ სამების რწმენა ეღიარებინათ, რადგან ხალხს იმის გამო, რომ მათი წინაპრები პოლითეისტები იყვნენ, ერთღმერთიანობის ამღიარებელი ებრაელები არ მოსწონდათ. ეს ახალი სამების რწმენა მათი წინაპრების მრავალღმერთიანობასთან უფრო ახლოს იდგა.

ამის შემდეგ ქრისტიანობა ორად გაიყო:

1. პავლეს მიმდევრები: პავლემ ეს ახალი რწმენა ნამდვილ რწმენას დააშორა და სამებაზე დაყრდნობილი რწმენის სისტემა შექმნა. შემდეგში დღევანდელი სახარების მნიშვნელოვანი ნაწილის შემადგენელი და პირველ ოთხ სახარებაზე დაყრდნობილი 14 წიგნი დაწერა. მათ ქრისტიანულ წმინდა ტექსტებში ოთხი სახარების დარი მნიშვნელობა ენიჭებათ. ამ რწმენის მიმდევრები მეფეები გახდნენ. ამ მიზეზით ეს რწმენა საკმაოდ გაძლიერდა.

2. ბარნაბას მიმდევრები ამბობდნენ: ისა ადამიანია, ერთ–ერთი შუამავალი. მისთვის თაყვანისცემა არ შეიძლება. ამავე დროს, მოციქულ იაკობის მეთაურობით ებიონითელები ამ ჯგუფში იყვნენ და იმავე რწმენას იცავდნენ. იმის გამო, რომ მათ მეფე არ უჭერდა მხარს, დროთა განმავლობაში ისინი დასუსტდნენ.

მეორე მხრივ, პავლეს მიმდევრები დღითიდღე ბარნაბას მიმდევრების მტრების სახეს იღებდნენ. ასე, რომ 325 წელს კონსტანტინის მხრიდან

შეკრებილმა საეკლესიო საბჭომ ბარნაბას სახარება ძალადაკარგულად გამოაცხადა. რამდენიმე სახარებისგან ერთმანეთთან ახლოს მდგომი ოთხი სახარება გამოაცხადეს ძალის მქონედ. ეს სახარებებია: მათეს, მარკოსის, ლუკასა და იოანეს. სხვა დანარჩენი სახარებები, ოფიციალური ეკლესიის მხრიდან, ყალბად ჩაითვალა და განადგურდა.

ამის შემდეგ, მხოლოდ ამ ოთხი სახარების წერა–კითხვა დაიწყო. ამგვარად, მიუხედავად იმისა, რომ ბარნაბას სახარება ყველაზე სანდო იყო, სხვებთან ერთად ისიც გაქრა. მართლაც, ბარნაბა ყველაზე ასაკოვანი მოციქული იყო. ისასგან მოთხრობილი ზუსტად დაწერა. მაგრამ ეს ხელსაყრელი არ იყო ებრაელი პავლესა და მისი მიმდევრებისთვის. ამ მიზეზით ბარნაბა მწყობრიდან გამოიყვანეს. დღევანდელი ქრისტიანები, ისას ცად ამაღლებიდან ოცდაათი წლის შემდეგ ქიპრისში დაღუპულ ბარნაბას, იზნიკის კონსილიუმის გადაწყვეტილების საფუძველზე, მოციქულად არ თვლიან. მის ნაცვლად მოციქულად თომას მიიჩნევენ.

ბარნაბას შემდეგ პავლეს მიმდევრებს შეებრძოლა მღვდელი, სახელად არიუსი, რომელიც ეკლესიამ დაწყევლა. ამიტომ ეგვიპტეში წავიდა, სადაც მონოთეისტური რწმენის გავრცელებისას მოკლეს.

ქრისტიანობისადმი მიმართულ არიუსის კრიტიკაზე ოფიციალური ეკლესიის პასუხი, ისტორიის მანძილზე, ქრისტიანების წარმატების მაჩვენებელი არ იყო. მსგავსი კრიტიკა ქრისტიანობის ისტორიაში ბევრჯერ გაისმა და ოფიციალური ეკლესიის ავტორიტეტისა და მის მიერ აღიარებული რწმენის შერყევის მიზეზი გახდა. ქრისტიანი მღვდელმთავრები ამ კრიტიკაზე პასუხის გასაცემად და ქრისტიანების ერთიანობის უზრუნველსაყოფად კონსილიუმებს იწვევდნენ, რომლებზეც სხვადასხვა გადაწყვეტილებებს ღებულობდნენ.

მაგალითად, პირველი კონსილიუმი 325 წელს იზნიკში შედგა, ამ კონსილიუმზე ისას ღმერთობა გამოცხადდა.

381 წელს კონსტანტინეპოლში გამართულ კონსილიუმზე კი სული წმინდის ღმერთობაც აღიარეს და ამგვარად ჩამოყალიბდა სამება.

431 წელს ეფესის კონსილიუმზე წმინდა მარიამი ღვთისმშობლად აღიარეს.

451 წელს ქადიქოიში გამართულ კონსილიუმზე ისას ხასიათთან დაკავშირებულ შეხედულებებზე დისკუსია გაიმართა და ეკლესია ნაწილებად დაიყო.

869 წელს კვლავ კონსტანტინეპოლში გამართულ მე–8 კონსილიუმზე დაიწყო მსჯელობა იმაზე, თუ სულიწმინდა ვისგან წამოვიდა. ამ გრძელვადიანი პაექრობის შედეგად 1054 წელს ქრისტიანობა ორ დიდ მოძღვრებად

— კათოლიკურ და ორთოდოქსალურ მოძღვრებებად გაიყო. მე–16 საუკუნე–ში კი კათოლიციზმს გამოეყო კიდევ ერთი მოძღვრება პროტესტანტობა.

რწმენის საფუძვლის შემდეგში ადამიანების მიერ ჩამოყალიბება აჩვე–ნებს, თუ რამდენადაა დამახინჯებული ჭეშმარიტი რწმენა. განსაკუთრებით, კონსილიუმების მიერ მიღებული გადაწყვეტილებები ერთმანეთს ავტო–რიტეტს ულახავდა. დედამიწაზე არ არსებობს სხვა რწმენა, რომელსაც განეცადა ამდენი ცვლილება და მომხდარიყო ამდენი ახალი დამატება.

## ისას სასწაულები

1. მკვდრების გაცოცხლება;

2. ავადმყოფების განკურნვა;

3. იმის ცოდნა, რას ჭამდნენ და რა სარჩოს ინახავდნენ ადამიანები სახლში;

4. თიხისგან ჩიტის გაკეთება და როგორც სულიერის, ცაში გაფრენა;

5. მისთვის და მისი ამხანაგებისთვის ციდან სუფრის გამოგზავნა;

6. როცა ეძინა, მაშინაც კი იმის ცოდნა, თუ გარშემო რას ლაპა–რაკობდნენ და რას აკეთებდნენ;

7. როცა ისურვებდა, მას ზეციდან საჭმელი და ხილი ჩამოსდიოდა;

8. იგებდა იმასაც, რასაც მისგან შორს და მალულად ამბობდნენ.

უდიდესი ალლაჰი ისასთვის ბოძებულ ყველა ამ სიკეთეს აიათებში ასე გადმოსცემს:

**„და დაადგენს შუამავლად ისრაილის ძეთა წინაშე: მე მო–ვედი თქვენთან სასწაულით თქვენი უფლისგან. მე გამოვძერწავ ტა–ლახისგან ჩიტს, ჩავბერავ მას სულს, და ალლაჰის ნებით, ჩიტი გასულდგმულდება; მე განვკურნავ ბრმად დაბადებულს, კეთროვანს, გავაცოცხლებ მკვდარს, ნებითა ალლაჰისა. მე გეტყვით რასა ჭამთ თქვენ და რასაც ინახავთ სახლებში. უეჭველად, ამაშია სასწაული თქვენთვის, თუკი ხართ მორწმუნენი.“** (სურა ალი იმრანი, აიათი 49)

**„იმ დღეს, როცა ალლაჰი თავის შუამავლებს შეკრებს და ჰკითხავს: რა გიპასუხეს თქვენ? მიუგებენ ისინი: არაფერი ვიცით ჩვენ. უეჭველად, შენ იცი ის, რაც დაფარულია.“** (სურა მაიდე, აიათი 109)

**„აკი, უთხრა ალლაჰმა: ო, მარიამის შვილო ღისა! გაიხსენე ჩემი წყალობა შენზე და დედაშენზე, ოდეს გაგაძლიერე სიწმინდის სულით, რათა დალაპარაკებოდი ხალხს აკვნიდან და ზრდასრულიც; აჰა, შეგასწავლე შენ წიგნი და სიბრძნე, თევრათი და ინჯილი; ოდეს ჩემის ნებით მიწისგან გამოძერწე ჩიტის ქანდაკება, შთაბერე მასში და იგი ჩემსა ნებითვე ფრინველად გადაიქცა; და როცა კურნავდი ბრმებსა და კეთროვნებს და როცა სიცოცხლეს უბრუნებდი მკვდრებს ჩემი ნებით. გაიხსენე, როგორ მივაქციე შენგან ისრაილის შვილნი, როცა მიხვედი მათთან ცხადი მტკიცებებით და რომელნიც ურწმუნო იყვნენ, მათგან თქვეს: სხვა არაფერია ეს, თუ არა აშკარა გრძნეულება!“** (სურა მაიდე, აიათი 110)







# დღევანდელი ქრისტიანობა

როგორც ადრე აღვნიშნეთ, ქრისტიანობამ ისას შემდეგ ბევრი ადამიანის ზეგავლენა და ჩარევა განიცადა. ამის გამო, ყურანში ნაბრძანებია: **„იმათ გვარად, რომელთაც განხეთქილება შეიტანეს თავიანთ სარწმუნოებაში და დაიყვნენ სექტებად, და ყოველი მათგანი ხარობს იმით, რაც გააჩნია!“** (სურა რუმი, აიათი 32)

ალლაჰის შუამავალი ერთ ჰადისში ასე ბრძანებს:

**„მესიის მიმდევრები მისი სუნნეთისა და ჭეშმარიტების მიმდევრები ორი წლის მანძილზე დარჩნენ.** (შემდეგ რწმენა მოშალეს და მიმართულება შეიცვალეს).“ (ჰეისემი, **VIII**, 207)

ქრისტიანობა, მართლაც, რელიგიის მღვდელმთავრების მხრიდან შეიცვალა. დღევანდელობამდეც პირვანდელი სახით კი არა, მონოთეიზმს სრულიად დაშორებულმა მოაღწია.

ამ მიზეზით, ისე, როგორც სხვა ერთღმერთიანობის ამღიარებელი რელიგიების, ქრისტიანობის კანონებიც ძალადაკარგულად იქცა და ბოლო რელიგიად ისლამი იქნა მოვლენილი. უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

إِنَّ الدِّينَ عِندَ اللّٰهِ الإِسْلاَمُ

**„უეჭველად, ალლაჰის წინაშე სარწმუნოება ისლამია და მხოლოდ მას მერე, რაც ცოდნა მიიღეს, ერთმანეთის შურით გაიყვნენ ისინი, რომელთაც წიგნი ებოძათ. და თუ ვინმე არ იწამებს ალლაჰის აიათებს, უეჭველად, ალლაჰი მსწრაფლგანმკითხველია!“** (სურა ალი იმრანი, აიათი 19)

თუნდ ქრისტიანებსა და თუნდ ებრაელებს სწამდათ, რომ ისლამის შუამავალი მათ რიგებში დაიბადებოდა და ამიტომაც ის არ აღიარეს. მიუხედავად იმისა, რომ მათ წიგნებში ნამახარობლევი იყო მისი ჩამოსვლა და ისინი ამას ელოდებოდნენ, მისი მოვლენის შემდეგ გადაწყვეტილება

შეიცვალეს. იმის გამო, რომ შუამავალი მათ რიგებში არ გაჩნდა, შურმა შეიპყრო და რწმენას გაექცნენ:

**„უეჭველად, ალლაჰის წინაშე სარწმუნოება ისლამია და მხოლოდ მას მერე, რაც ცოდნა მიიღეს, ერთმანეთის შურით გაიყვნენ ისინი, რომელთაც წიგნი ებოძათ. და თუ ვინმე არ იწამებს ალლაჰის აიათებს, უეჭველად, ალლაჰი მსწრაფლგანმკითხველია!"** (სურა ალი იმრანი, აიათი 19)

ისინი შურიანობის გამო მხოლოდ განცალკევებით არ შემოიფარგლნენ, ღვთის წიგნებიდან ის ნაწილები ამოიღეს, რომელიც ისლამს კარს უხსნიდა, რადგან ამ ნაწილების წამკითხავი გამჭრიახი ქრისტიანები და ებრაელები ჭეშმარიტებას სწვდებოდნენ და მაშინვე მუსლიმანდებოდნენ. ებრაელი მეცნიერებისგან — აბდულლაჰ იბნ სალამი და სხვა მრავალი, ქრისტიანებისგან — სელმან ფარისი, მეფეებისგან — ჰაბეშ ნეჯაშიმ მუსლიმანობა გულით აღიარეს.

**„უეჭველად, ღვთიური წიგნის მქონეთა შორის არიან ისეთნიც, რომელთაც სწამთ ალლაჰი და რაც ზემოვლენილ იქმნა თქვენდა და რაც ზემოევლინა მათ; მოკრძალებული არიან ალლაჰისადმი, ისინი არ გაყიდიან ალლაჰის აიათებს მცირე ფასად. აი ისინი, რომელთა საზღაურიც თავიანთ ღმერთთანაა. უეჭველად, ალლაჰი მსწრაფლგანმკითხველია!"** (სურა ალი იმრანი, აიათი 199)

თუმცა წმინდა მუჰამედის შუამავლობის გაგებისას, მისი თვისებების გაცნობის შემდეგ, ბიზანტიის იმპერატორი ჰერაკლე აღელდა და წმინდა შუამავლის ბედნიერ ელჩს უთხრა:

**„ის კაცი ძალიან მალე გახდება იმ ადგილების მეფე, სადაც ახლა ფეხი მიდგას. მე ამ შუამავლის მოვლენის შესახებ ვიცოდი, მაგრამ არ ვვარაუდობდი, რომ ის თქვენს შორის დაიბადებოდა. რომ ვიცოდე, რომ მასთან მიღწევას შევძლებ, შესახვედრად თავს შევიწუხებდი. მის გვერდით რომ ვყოფილიყავი, ფეხებს დავბანდი."** (ბუჰარი, ბედულ-ვაჰი, 1)

მიუხედავად იმისა, რომ ამის მსგავსი ბევრი შემთხვევის მომსწრე იყვნენ გულებ და შემეცნებადაბრმავებულ ებრაელებს და ქრისტიანებს, მაინც არ სწამდათ მისი და ეშინოდათ, რომ დროთა განმავლობაში არ გამუსლიმანებულიყვნენ. ამისათვის ზომები მიიღეს და თავიანთ წიგნებში გამოცვალეს ის ადგილები, რომლებიც ამ რწმენას შეეხებოდა.

ამგვარი ქმედების სამწუხარო დასასრულს უდიდესი ღმერთი ასე გვამცნობს:

**„რაოდენ ცუდია ის, რაზეც გაყიდეს საკუთარი სული იმის საფასურად, რათა არ ერწმუნათ იგი, რაც ალლაჰმა ზემოავლინა, იმის**

**შურით, რომ ალლაჰი მოწყალეა და თავის სიკეთეს (გარდმოუვლენს წერილს) ხოლმე იმას, ვისაც თავად აირჩევს თავის მსახურთაგან! ამგვარად, თავს დაიტეხეს რისხვა რისხვაზე. უეჭველად, ურწმუნოთათვისაა სამარცხვინო სასჯელი!“** (სურა ბაყარა, აიათი 90)

როგორც აიათიდან ჩანს, იმ ადამიანებმა, რომელთაც ღმერთმა წმინდა წიგნები მოუვლინა, უარი თქვეს ისლამის დროშის ქვეშ შესვლაზე, დაემორჩილნენ წიგნებს, რომლებიც თავიანთი სურვილის მიხედვით შეცვალეს და ამგვარად სააქაო და საიქიო გაინადგურეს, რადგან ალლაჰი, რომელმაც მოავლინა ყველა ღვთიური წიგნი, იმ ადამიანების რწმენას, ვინც არ ემორჩილება ბოლოს მოვლენილ ისლამს, ძალადაკარგულად თვლის და არ იღებს.

وَمَن يَبْتَغِ غَيْرَ الإِسْلاَمِ دِينًا فَلَن يُقْبَلَ مِنْهُ وَهُوَ فِي الآخِرَةِ مِنَ الْخَاسِرِينَ

**„და ვინც ეძიებს სხვა სარწმუნოებას, გარდა ისლამისა, მისგან არ მიიღება (ღმერთის წინაშე) იგი (სარწმუნოება), და ის იქნება საიქიოში წაგებულთა შორის.“** (სურა ალი იმრანი, აიათი 85)

მართლაც, თუ დავაკვირდებით, ისლამის გარდა სხვა რწმენებს და ქრისტიანობის ღვთისმსახურებების საფუძვლებს, ისინი არ შეესაბამება უდიდესი ღმერთის ნება-სურვილსა და ბრძანებებს, ის შეიცავს ცნობებს, რომელიც ადამიანის გონებისთვისაც კი მიუღებელია. ქრისტიანობის მიხედვით, ყველა ადამიანი ცოდვილი იბადება, რადგან ადამმა ალლაჰის ბრძანება არ შეასრულა და სამოთხიდან იქნა გამოძევებული. დედამიწაზე დაბადებული ყველა ბავშვი ცოდვილად ითვლება, რადგან შუამავალი ადამი თითოეული ადამიანის წინაპარი იყო. ეს პირველი ცოდვა ყველა ადამიანზე გადადის, ისე გრძელდება, როგორც ჯაჭვის რგოლები. ისა ამქვეყნად ადამიანების ამ ცოდვისაგან დასახსნელად მოვიდა და ამიტომ უდიდესმა ალლაჰმა თავისი შვილი ისა ჯვარზე გააკვრევინა.

თუმცა უდიდეს ღმერთს არც ერთ წიგნში არ განუცხადებია, რომ ადამიანების ცოდვები ერთმანეთზე გადადის, რადგან ეს უსამართლობაა. ყურანში ნაბრძანებია:

وَلاَ تَزِرُ وَازِرَةٌ وِزْرَ أُخْرَى

„უთხარი შენ: განა ვეძიო მე სხვა ღმერთი ალლაჰის გარდა? როცა იგია ღმერთი ყოველივესი. და რასაც მოიხვეჭს ყოველი სული, ის მხოლოდ მისია **და არ ზიდავს მზიდავი სხვის ტვირთს.** მერე იქნება მიბრუნება თქვენს ღმერთთან, მაშინ იგი გაცნობებს თქვენ, რაზეც ერთმანეთში ვერ თანხმდებოდით,“ (სურა ენამი, აიათი 164)

მეორე მხრივ, იმის დაჯერება, რომ ადამიანი ცოდვილი იბადება, უდიდეს ღმერთზე უსამართლობის დაბრალებაა. ამის საპირისპიროდ ალლაჰის შუამავალი აცხადებს, რომ ადამიანი სუფთა, უცოდველი იბადება:

**„ყველა ბავშვი,** (ისლამის) **ხასიათის მიხედვით,** (სუფთა და უცოდველი, მონოთეიზმისკენ მიდრეკილად) **იბადება.“** (მუსლიმი, ქადერი, 22)

„(შუამავალო!) **მაშ, მოაქციე შენი სახე ერთმორწმუნე სარწმუნოებისკენ, ალლაჰმა ასეთი თვისება თანდააყოლა ადამიანს დაბადებიდანვე. ალლაჰის გაჩენილს შეცვლა არ უწერია. ეს არის ჭეშმარიტი რელიგია, მაგრამ ადამიანთა უმრავლესობა არ უწყიან!“** (სურა რუმი, 30/30)



ქრისტიანობაში შემდეგ დანერგილი ერთ–ერთი რწმენა ნათლობაა. ქრისტიანების მონათლვა მამის, ძისა და სულიწმინდის სახელით ეკლესიის ბრძანებაა. მღვდელი ადამიანს სახეზე წყალს მიასხურებს ან წყალში სხეულით ჩადებს და ამგვარად ნათლავს. ეს ქრისტიანად ყოფნის განცხადებაა. ამავე დროს, არსებობს იმის რწმენა, რომ ზემოთ ხსენებული პირველი ცოდვა ნათლობით მიეტევება. ამის გამოა, რომ ქრისტიანები მოუნათლავად გარდაცვლილ ადამიანს ცოდვილად გარდაცვლილად თვლიან.

ასევე ქრისტიანების განცხადებით, დედამიწა ტანჯვის ადგილია. აქ სიამოვნება და ტკბობა არ არსებობს. ადამიანები ტანჯვისთვის არიან გაჩენილი. ამის მიუხედავად, მათი ვნებისადმი მორჩილება, სიამოვნებასა და სიტკბოებაში ზღვარს გადაცდენა, აჩვენებს ქრისტიანების ცხოვრების კრიტერიუმები რამდენად კონტრასტულია.

ამ გამოსაცდელ ქვეყანაზე მარადიული ბედნიერების მოპოვება ამგვარი კონტრასტებით შესაძლებელი არ არის. უნდა ვიცოდეთ, რომ უდიდესი ალლაჰი ადამიანებს მრავალგვარი ფორმით ცდის. ამის გამო ადამიანი ზოგჯერ გაჭირვებას, ზოგჯერ სიმდიდრეს, ზოგჯერ ტანჯვას და ზოგჯერ სიხარულს განიცდის.

კვლავ, ქრისტიანობის მიხედვით, ადამიანები ალლაჰსა და მათ შორის პირდაპირ კავშირს არ აბამენ. ალლაჰს არაფერს თხოვენ. ღმერთზე ხვეწნა ადმიანების სახელით მღვდლებს შეუძლიათ. მათ შეუძლიათ ადამიანებს ცოდვები მიუტევონ. ე. ი. მღვდელი ალლაჰსა და ადამიანს შორის შუამავალია. ამის გამოა, რომ ცოდვების აღიარებამ ქრისტიანობაში ღვთისმსახურების ხასიათი მიიღო. ეკლესია ცოდვებს აღიარებინებს. მღვდელი უფლებამოსილია ფულის ან ეკლესიაში მუშაობის სანაცვლოდ ადამიანს




ცოდვები მიუტევოს. ქრისტიანები ამას სახარების შემდეგ გამოხატულებებზე დაყრდნობით ამბობენ:

„ისამ მათ უთხრა: თქვენ ბედნიერები იყავით, ისე, როგორც მე მამამ გამომიგზავნა, მეც თქვენ გიგზავნით. ამის შემდეგ მათ შეუბერა და უთხრა: „მიიღეთ სული წმინდა!" ვის ცოდვებსაც მიუტევებთ — მიეტევება, ვისაც არ მიუტევებთ — უპატიებელი დარჩება." (იოანე, 20/21–23)

ეს კანონები და პრინციპები ადამიანებს ჭეშმარიტი გზის ჩვენებაზე მეტად მღვდლებისთვის ღვთიური ზეგავლენის მინიჭებასა და ადმიანებისთვის ცოდვის ჩადენის ნებართვის მიცემას ნიშნავს.

მღვდლები, რომელთაც საკუთარი ცოდვის მიტევების ძალაც კი არ შესწევთ, სხვების ცოდვების მიტევებას როგორ შეძლებენ? ადამიანი, რომელსაც არ შეუძლია ცოდვის ჩადენის გარეშე იცხოვროს, როგორ შეძლებს მეორე ადამანისთვის ცოდვის მიტევებას? ასეთი ძალა და ზეგავლენა არც ერთ ადამიანს არ ბოძებია, თვით შუამავლებსაც კი. შუამავლები, მიუხედავად იმისა, რომ ცოდვას არ ჩადიოდნენ, მთელ ცხოვრებას მონანიებასა და ღმერთისთვის მიტევების თხოვნაში ატარებდნენ.

ცოდვის მიტევება რომ შეუძლია თითქოს, ასეთი რწმენის შესახებ უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

**„უეჭველად, რომელნიც ალლაჰის გარდმოვლენილი წიგნიდან რამეს მალავენ, და მცირე რამ ფასეულობას იყიდიან ამით, აი ისინი, რომელნიც მხოლოდ ცეცხლით ამოივსებენ მუცლებს. და არ დაელაპარაკება მათ ალლაჰი აღდგომის დღეს, და არ განწმენდს მათ, და მათთვისაა მწარე სასჯელი."** (სურა ბაყარა, აიათი 174)

**„ჰეი, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! უეჭველად, უმეტესი მწიგნობარი და ბერი უსამართლოდ მიირთმევენ ხალხის ქონებასა და აცდუნებენ მათ ალლაჰის გზიდან. და რომელნიც აგროვებენ ოქროსა და ვერცხლს, ხოლო არ გაიღებენ მას ალლაჰის გზაზე, მაშინ ამცნე მათ მწარე სასჯელი!"** (სურა თევბე, აიათი 34)

ამის მიუხედავად, ქრისტიანები ბერ–მონაზვნებს ბრმად ენდობიან. მათი წმინდა წიგნი შუამავლების მიმართ ათასგვარი ცილისწამებითაა სავსე, ხოლო პაპი, რომელიც არავითარი შუამავლური მახასიათებლის მატარებელი არ არის, უცოდველად არის აღიარებული. მისი ყველა ნამოქმედარი სიმართლედ მიიჩნევა. ყურადღება მისაქცევია, რომ ქრისტიანებმა, იმ შუამავლებს, რომელთა ქადაგებებიც მათთვის მძიმე შესასრულებელი იყო (ამაში მათ ხელს ვნება უშლიდა), დასწამეს მრუშობა, მატყუარობა, კერპთაყვანისმცემლობა, თაღლითობა, ხოლო თავიანთი რიგებიდან არჩეული პაპი უმაღლეს საფეხურამდე აამაღლეს. ყურანში ნაბრძანებია:

**„მათ დაიდგინეს ღმერთებად თავიანთი მწიგნობრები და ბერები, ნაცვლად ალლაჰისა, ასევე მესიჰი, ძე მარიამისა. და მათ არ ბრძანებიათ თაყვანისცემა, გარდა ერთი ღმერთისა. არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი. დიდება მას! შორსაა მისგან, რასაც მოზიარედ უდგენენ! “** (სურა თევბე, აიათი 31)

ᏣᏕ

ისაც, ისე როგორც სხვა შუამავლები, იყო შუამავალი, რომლისთვისაც აკრძალული — აკრძალული იყო, ნებადართული კი — ნებადართული და ის თავის მიმდევრებსაც ამას უბრძანებდა. ის იმ ქმედებებსაც კი უარყოფდა, რომელიც აკრძალული არ იყო, მაგრამ რწმენის თავისებურებას არ შეესაბამებოდა. დღევანდელი ქრისტიანები კი სრულიად საწინააღმდეგოდ იქცევიან, ცოდვები ღვთისმსახურებად აქციეს. ამის მაგალითია „ზიარება“.

ზიარება ისას მიერ ბოლო ღამეს ნაჭამი საჭმლის სიმბოლოა, ეს არის პურის გატეხვა, მასზე ღვინის დასხმა და ისე ჭამა. აქ პური წმინდა ისას ხორცია, ღვინო კი — სისხლი. ქრისტიანებს, ამას როცა აკეთებენ, სწამთ, რომ ისასთან გამთლიანდებიან. ქრისტიანებისთვის ეს ნათლობის შემდეგ ყველაზე მნიშვნელოვანი ღვთისმსახურებაა.

ზიარება ადრე წელიწადში მხოლოდ ერთხელ კეთდებოდა, შემდეგ მისი შესრულება ყოველკვირეულად დაიწყო და ქრისტიანების დოქტრინად იქცა.

უდიდესი ღმერთი ქრისტიანების ამ და მსგავს რწმენებს ძალადაკარგულად აცხადებს. ამბობს, რომ ეს მათთვის არ უბრძანებია:

**„და გაიმიჯნენ ისინი, ვისაც მიუტანეს წიგნი, მხოლოდ მას მერე, რაც მოუვიდათ ნათელი მტკიცება. მათ არ ბრძანებიათ სხვა რამ, გარდა მრავალღმერთიანობისგან შორს, გულწრფელად თაყვანისცემა ალლაჰისა; და აღევლინათ ლოცვა და გაეღოთ ზექათი, და სწორედ ეს არის ჭეშმარიტი სარწმუნოება!“** (სურა ბეიინე, აიათები 4, 5)

ყველა ზემოთ მოთხრობილის გვერდით, ქრისტიანების ყველაზე დიდი ჩიხი შემდეგში დამატებული სამების რწმენაა. ალლაჰის შუამავალი, როცა ქრისტიან მეფეებს ისლამის საქადაგებლად წერილები დაუგზავნა, ამ საკითხსაც შეეხო. ბიზანტიის იმპერატორ ჰერაკლესთვის გაგზავნილი წერილი შემდეგია:

„რომის იმპერატორ ჰერაკლეს ალლაჰის მონა-მსახურისა და შუამავლის მუჰამმედისაგან.

სალამი ჭეშმარიტების მიმდევართ!

მე შენ ისლამს გიქადაგებ. ისლამი აღიარე, რომ კეთილდღეობა მოიპოვო და ალლაჰმა დაგაჯილდოვოს! თუკი არ აღიარებ ხალხის ცოდვა შენს კისერზე იქნება.“

**„უთხარი (ო,მუჰამმედ!): ჰეი, ღვთიური წიგნის ხალხო! მოდით ერთ სიტყვაზე, საერთოზე თქვენთვის და ჩვენთვის, რომ არ ვცეთ თაყვანი არავის, გარდა ალლაჰისა, და არ გავუჩინოთ მას თანა-ზიარი, და არ დავიდგინოთ რომელიმე ჩვენგანმა, ალლაჰის გარდა, სხვა ღმერთებად. და თუ სახეს იბრუნებენ, უთხარი მათ: დაამოწმეთ** (მოწმე იყავით), **რომ ჩვენ მუსლიმნი ვართ.“** (სურა ალი იმრანი, აიათი 64) (ბუჰარი, ბედულ ვაჰი, 6; იბნ ქესირი, ელ ბიდაე, IV, 266, 267)

## სამების რწმენა

სამება არის ქრისტიანობაში „მამის, ძისა და სულიწმინდის“ სამკუთხე-დისგან შემდგარი ღმერთის რწმენა. ქრისტიანობა ერთი ღმერთის მაღია-რებელ რელიგიად ითვლება. ძველ აღთქმაში, რომელსაც ქრისტიანობა ეყრდნობა, მონოთეიზმის რწმენა მყარადაა ჩამოყალიბებული. მაგრამ ყუ-დუსში, რომელიც არის ქრისტიანობის ცენტრი, გამეფებული იყო ინდური და ბერძნული კულტურები. ქრისტიანობა მოექცა მათი ზეგავლენის ქვეშ და ამგვარად მონოთეიზმის საპირისპირო რწმენად იქცა.

ქრისტიანობაში სამების დანერგვა მისი გაჩენიდან საკმაო ხნის შემდეგ მოხდა. 325 წელს იზნიკის კონსილიუმზე ჯერ კიდევ არ არსებობდა სამების რწმენა. იქ მხოლოდ მამისა და შვილის ღმერთობა და მათი ერთ არსებად ყოფნა მოიაზრებოდა. შემდეგში, 381 წელს, კონსტანტინეპოლში შეკრებილ კონსილიუმზე სულიწმინდაც ღმერთად ჩაითვალა და ქრისტიანებისგან მოითხოვა სამებად აღიარებული ერთი ღმერთის რწმენა.

დღევანდელი პრეტენზიების პასუხის გასაცემად გაკეთებული კომენტა-რები, რომ: ღმერთი ერთია, ისა მისი შვილია, სულიწმინდა კი მისი ძალა — მონოთეისტურ რწმენას არ შეესაბამება. უნაკლო და ყოველგვარი ადა-მიანური თვისებისგან შორს მდგომ ღმერთზე იმის თქმა, რომ შვილი ჰყავს, არაფერია, გარდა ღმერთის სატანჯველის დამსახურებისა:

**„და თქვეს: ალლაჰმა ძე აირჩიაო (აიყვანაო). დიდება მას! უეჭვე-ლად, მას ეკუთვნის რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა! ყოველივე მორჩილებს მას!“** (სურა ბაყარა, აიათი 116)

**„უთხარი: უეჭველად, რომელნიც ტყუილს თხზავენ ალლაჰზე, ნეტარ ვერ იქნებიან! (მათთვისაა) ამქვეყანაზე წარმავალი სიტკ-ბოება, მერე ჩვენთანაა მათი მისაქციელი, შემდეგ ვაგემებთ სასტიკ სასჯელს იმისთვის, რასაც უარყოფდნენ! “** (სურა იუნუსი, აიათები 69, 70)

**„არ დაუდგენია ალლაჰს ძე და არ არის მასთან ერთად სხვა ღვთაება. ასე რომ ყოფილიყო, უთუოდ, ყოველი ღვთაება მოსპობ-**

**და იმას, რაც გააჩინა და უთუოდ ერთნი აღმატებულ იქნებოდნენ მეორეზე. დიად არს ალლაჰი იმაზე, რასაც მიაწერენ ისინი!“** (სურა მუმინუნი, აიათი 91)

ორიგინალის აზრი დამახინჯებულია, ყურანში მოხსენიებულ ქრისტიანების წმინდა წიგნში — სახარებაშიც კი არ მოიპოვება სამების რწმენის აშკარა მტკიცებულება, ქრისტიანებმა როგორც არ უნდა ეცადონ, სამების რწმენა ვერ შეეთავსება ისლამის მოტანილ მონოთეისტურ რწმენას.

ვინაიდან, ისლამი აცხადებს, რომ ალლაჰი არის უბადლო თვისებების მატარებელი, მას არც ერთი არსება არ ჰგავს, შორსაა ყოველგვარი ნაკლოვანებებისგან, დიდებული და ძლიერია. ეს ძალიან მოკლედ და სხარტადაა გაცხადებული სურა „იჰლასში“:

**„თქვი: ის, ალლაჰი ერთადერთია! ალლაჰი სამედია (ანუ ის არაფერზეა დამოკიდებული, პირიქით, ყველაფერი მასზეა დამოკიდებული)! არ შობილა და არც უშვია (მშობელი არ ყოფილა) და არც არავინ ყოფილა ბადალი მისი (და ვერც იქნება)!“**

მონოთეიზმის ყველა თავისებურებიდან გამოტანილი დასკვნით აშკარაა, რომ ისას, რომელიც არის არსება — შემოფარგლული დაბადებისა და გარდაცვალების დროით, არ შეიძლება კავშირი ჰქონდეს ღმერთობასთან. აქედან გამომდინარე კი — სამების რწმენა შეუძლებელია.

ამის მიუხედავად, ქრისტიანების მიერ შუამავალ ისას ღმერთად აღიარება და სამების რწმენა მთლიანად საკუთარი უმეცრებისა და უგულისყურობის შედეგია. შუამავალ ისას სულ მცირე ბიძგიც კი არ მიუცია ქრისტიანებისთვის, რომ ის ღმერთად ეღიარებინათ. უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

**„იმ დღეს, როცა ალლაჰი თავის შუამავლებს შეკრებს და ჰკითხავს: რა გიპასუხეს თქვენ? მიუგებენ ისინი: არაფერი ვიცით ჩვენ. უეჭველად, შენ იცი ის, რაც დაფარულია.“** (სურა მაიდე, აიათი 109)

**„და უთხრა ალლაჰმა: ჰეი, ღისა, მარიამის შვილო, განა შენ უთხარი ხალხს, დაგვადგინეთ მე და დედაჩემი ორ ღმერთად, ალლაჰის გარდა? მიუგო: დიდება შენდა! როგორ ვიტყოდი იმას, რაც არ ვიცი. მე რომ ეს მეთქვა, შენ გეცოდინებოდა. შენ უწყი იმას, რაც ჩემშია, მე კი არ ვიცი ის, რაც შენშია. უეჭველად, შენ ის ხარ, ვინც უწყის დაფარული. არაფერი მითქვამს მათთვის, გარდა ალლაჰის თაყვანისცემისა, ჩემი ღმერთისა და თქვენი ღმერთისა. და მე ვიყავი მოწმე მათდა, სანამ მათთან ვიყავი. ხოლო როცა მიმიბარე, შენ იყავ მათი მეთვალყურე. და შენ ხარ ყოვლისმოწმე.“** (სურა მაიდე, აიათი 116, 117)

ისლამი მონოთეიზმთან მიმართებაში უკიდურესად სათუთია. სულ მცირე საკითხიც კი არ არის ისეთი, რაც მონოთეიზმს ჩრდილს მიაყენებს. ალლაჰის ბრძანებებს, რომ მიატოვებს და საკუთარ სურვილებს დაემორჩილება, იმ ადამიანზე ნაბრძანებია: **„გინახავს ის, ვინც თვისი ვნება გააღმერთა? ნუთუ მისი დამცველი და მფარველი იქნები?“** (სურა ფურქანი, აიათი 43).

ღვთისმსახურების საჩვენებლად შესრულებაც კი ფარულ მრავალღმერთიანობად ითვლება.

ყურანი, რომელიც მონოთეიზმს ასე სათუთად ექცევა, უარყოფს ქრისტიანობას, რომელიც არ არის კარგად გასაგები, გადაკეთებულია, უარყოფს ასევე არეული სამების რწმენას და ამას ურწმუნოებად მიიჩნევს.

**„ვფიცავ! რომელთაც თქვეს: უეჭველად, ალლაჰი იგია მესიჰი, შვილი მარიამისა, ურჯულო არიან. უთხარი შენ: ვის ძალუძს ალლაჰის დაბრკოლება, თუ ინება მან, რომ გაანადგუროს მესიჰი, შვილი მარიამისა, და მისი დედა, და ყველა, ვინც დედამიწაზეა? ალლაჰისაა მეუფება ცათა და ქვეყნის და რაცაა მათ შორის. გააჩენს, ინებებს რასაც, და ძალუძს ალლაჰს ყველაფერი!“** (სურა მაიდე, აიათი 17)

კარგად უნდა დავფიქრდეთ, რომ ისე როგორც შუამავალ ადამს, რომელიც დედ-მამის გარეშე შეიქმნა და მისგან შექმნილ წმინდა ევას, როგორც არ შეიძლება ღმერთობა მიეწეროს, ასევე არ შეიძლება ღმერთობა მიეწეროს შუამავალ ისას.

ქრისტიანული წყაროებიც კი საკმარისია იმის დასადასტურებლად, რომ შუამავალი ისაც ალლაჰის შუამავალი და მონა-მსახურია და რომ მას ღმერთობასთან არავითარი კავშირი არა აქვს. მაგრამ პავლეს მსგავსმა რელიგიის წინამძღოლებმა იმის გამო, რომ რწმენის ტანსაცმლით შემოსილებმა რწმენას უმტრეს, შუამავალი ისას შესახებ ადამიანები შეცდომაში შეიყვანეს. ისინი ამითაც არ შემოიფარგლნენ და მიაწოდეს რა ათასი მცდარი ცნობა ადამიანებს, შეცდომისაკენ უბიძგეს. ქრისტიანები დღეს ამბობენ, რომ ისინი ღმერთის საყვარელი ადამიანები არიან და სამოთხეში მხოლოდ თავად შევლენ. მათ უდიდესი ღმერთი ასეთ პასუხს სცემს:

**„და თქვეს: ვერავინ და ვერასოდეს შევა სამოთხეში იუდეველთა და ქრისტიანთა გარდა. ეს მათი ოცნებებია. უთხარი: მოიტანეთ თქვენი მტკიცებულება, თუ თქვენ მართალნი ხართ!“** (სურა ბაყარა, აიათი 111)

**„და თქვეს იუდეველებმა და ქრისტიანებმა: ჩვენ ვართ ალლაჰის შვილები და მისი საყვარელნი. უთხარი შენ: მაშ, რატომ გსჯით იგი თქვენი ცოდვებისთვის? არა! თქვენ ხართ ადამიანები იმათგან, ვინც მან გააჩინა. შეუნდობს, ინებებს ვისაც; და დასჯის, ინებებს ვისაც.**

**ალლაჰისაა მეუფება ცათა და ქვეყნის და რაც მათ შორისაა. და მასთანაა მისაქციელი!“** (სურა მაიდე, აიათი 18)

☙

ქრისტიანების ეს სამწუხარო დასასრული მომდინარეობს იქიდან, რომ მათაც, ებრაელების მსგავსად, ღმერთის გამოგზავნილი წმინდა წიგნი თავიანთი სურვილისამებრ შეცვალეს. რადგან ამგვარი ქმედებისკენ მათ ვნებამ უბიძგა. ღმერთის წიგნს თავიანთი ჩადენილი ცოდვები დაუმატეს და ისე აჩვენეს, თითქოს ეს შარიათით დაშვებული იყო. ეს მდგომარეობა ხელს უშლის სააქაოშიც და საიქიოშიც მათ ბედნიერებას. რა სამწუხაროა მათი მდგომარეობა, ვინც ჭაობში ჩაეფლო და ვერაფრით იპოვა გზა, რომელიც მას ჭეშმარიტებასთან მიიყვანდა, მას შემდეგაც კი, რაც დედამიწაზე მოვლენილ იქნა წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს).

ნეჯარელი ქრისტიანებისგან ერთი ჯგუფი ალლაჰის შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„ის, რომ ყურანი აღიარებს შუამავალ ისას უმამოდ დაბადებას, ამტკიცებს მის ღმერთობას!“

ადამიანებთან დაკავშირებით შემდეგი აიათი იქნა მოვლენილი:

**„ხოლო ვინც მის გამო შეგედავოს იმის მერე, რაც ცოდნა მოგევლინა შენ, უთხარი: მოდით, ვუხმოთ ჩვენს შვილებს და თქვენს შვილებს, და ჩვენს ქალებსა და თქვენს ქალებს, და ჩვენცა და თქვენც (ყველამ ერთად შევიყაროთ თავი), მერე გულით შევთხოვოთ (ღმერთს) და ვაწიოთ წყევლა ალლაჰისა, მტყუვანს!“** (სურა ალი იმრანი, აიათი 61)

ალლაჰის შუამავალმა, აიათის შესაბამისად, ნეჯარელ ქრისტიანებს ურთიერთ დაწყევლა შესთავაზა, მაგრამ მათ ამ წინადადებაზე უარი თქვეს. ამის შემდეგ ხელი მოაწერეს ხელშეკრულებას მუსლიმანების მფარველობის ქვეშ შესვლაზე და თავიანთ ქვეყანაში დაბრუნდნენ.

ღმერთი მათ ასე აფრთხილებს:

**„ჰეი, ღვთიური წიგნის ხალხო! რატომ უარყოფთ ალლაჰის აიათებს, როცა მოწმენი ხართ თქვენ! ჰეი, ღვთიური წიგნის ხალხო! რატომ მოსავთ ჭეშმარიტებას სიცრუის სამოსით და რატომ მალავთ სიმართლეს, როცა თქვენ უწყით!“** (სურა ალი იმრანი, აიათები 70, 71)

აიათებში გამოხატული ქრისტიანების დანახული სინამდვილე არის ის, რომ ცვლილებების შეტანით საკუთარი რწმენა ორიგინალს დააშორეს. მეორე არის ის, რომ მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) და ყურანი მთელ კაცობრიობას გამოეგზავანა, მათ ამას უდიდესი ალლაჰი აშკარად ასე უცხადებს:

**„რომელთაც ვუბოძეთ წიგნი, ისე იცნობენ მას, როგორც საკუთარ შვილებს, და უეჭველად, მათგან ერთი ნაწილი მალავს ჭეშმარიტებას, არადა ისინი უწყიან!“** (სურა ბაყარა, აიათი 146)

ქრისტიანების ცდომილების ერთადერთი მიზეზი დღეს მათ ხელთ არსებული სახარების (ინჯილის) ეგზემპლარებია. ადმიანებმა თავიანთი ნებასურვილის მიხედვით სახარება თავისებურად გადააკეთეს. ნამდვილი სახარების მომვლენი უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

**„ვაი მათ, რომელნიც წიგნს, მცირე ფასად რომ გაყიდონ, თავისი ხელით წერენ, მერე კი ამბობენ: ეს ალლაჰისგანააო! და ვაი იმათ იმისათვის, რაც წერეს მათმა ხელებმა! და ვაი (იმ სასჯელ), რასაც მათი ხელები მოიხვეჭენ ამისათვის!“** (სურა ბაყარა, აიათი 79)

ღვთიურ წიგნებში რაიმეს დამატება ან გამოკლება შუამავლებსაც კი აკრძალული აქვთ. ამ საკითხთან დაკავშირებით ალლაჰის შუამავლის შესახებ ღვთიური გზავნილი იქნა მოვლენილი:

**„და რომ შეეთხზა ჩვენს წინააღმდეგ ზოგი სიტყვა, უთუოდ, შევიპყრობდით მარჯვენათი, მერე უთუოდ, გადავუჭრიდით მას გულის ძარღვს. სხვათა შორის, თქვენგან არც ერთს არ შეუძლია შეკავება.“** (სურა ჰაყყა, აიათები 44-47)

## ოთხი სახარების მნიშვნელობა

დღეს ქრისტიანების ხელთარსებული სახარებები, გარდა მათეს სახარებისა, ყველაზე ძველი ეგზემპლარები ბერძნულ ენაზეა შესრულებელი. შუამავალი ისა კი, როგორც ცნობილია, ივრითზე საუბრობდა და ამ ენაზე ქადაგებდა. ასეთ შემთხვევაში სახარებები და ისას სიტყვები, სულ ცოტა პირველი ეგზემპლარები შუამავალ ისას ენაზე არ უნდა იყოს დაწერილი და შენახული? მაგრამ დღეს არც სახარებები და არც ისას სიტყვები მის მშობლიურ ენა ივრითზე დაწერილი არ არის.

სახარების პირველი შავი ნაწერი ივრითზე იყო დაწერილი, მაგრამ ისინი დაიკარგა. სხვა, ივრითზე დაწერილი სახარებები ბერძნულად ითარგმნა, ხოლო დედნები განადგურდა. ამ პერიოდში ქრისტიანობამ მრავალღმერთიანი ბერძნული კულტურის ზეგავლენა განიცადა და ერთი ღმერთის რწმენის სისტემა დაიკარგა.

სახარებებში ცვლილებების გამოა, რომ მეცნიერების მიერ დადასტურებულ ჭეშმარიტებასა და დღევანდელ სახარებაში მოცემულ ცნობებს შორის დიდი უფსკრულია. გალილეიმ, რომელმაც მუსლიმანი მეცნიერების ნაწარმოებების შესწავლის შემდეგ გაჩენილი შეხედულებები თავის გარ-

შემომყოფებს გაუზიარა, ეკლესიამ და მღვდელმთავრებმა, სახარებასთან დაპირისპირების გამო, მას დაემუქრნენ:

„ან მაგ საუბარს შეწყვეტ, ან მოგკლავთ!“

სიმართლისთვის სიკვდილის საფრთხეში ჩავარდნილმა გალილემ კი უპასუხა:

„როგორც იტყვით, ისე იყოს. თქვენ რომ თქვათ არ ბრუნავსო, დედა–მიწა მაინც ბრუნავს!“

ამის მეტი მას არაფერი გაუკეთებია.

იმის გამო, რომ ჭეშმარიტებასა და სახარებებში მოცემულ ცნობებს შორის უფსკრულია, საჭირო გახდა სახარებაში მოცემული წინააღმდეგო–ბების დამალვა. ამ მიზეზით ქრისტიანებმა რელიგიასთან დაკავშირებული წიგნების წერა სახარებიდან ამოღებული პერსონაჟებითა და არჩეული ნაწილებით დაიწყეს. ყველა სახარება არ წაიკითხება როგორც ერთი მთლიანობა. თუმცა მოძღვრებებისა და საზოგადოების მიხედვით ხდება წიგნის არჩევა. თუ ამ მდგომარეობაზე დავფიქრდებით, მივალთ იმ დას–კვნამდე, რომ წმინდა წიგნების ტექსტების მოთხრობის თვალსაზრისითაც უსაფუძვლოა.

ე. ჟაჯობი, სახარებების დაწერის პროცესის შემდეგ პერიოდებიდან დარჩენილ თქმულებებს, იგავ–არაკების სახით გადმოგვცემს. მაურიჯე ბუ–ჯაილე ასე ამბობს:

„წმინდა წიგნები შედგება ტექსტებისგან, რომლებიც ადამიანებმა თავიანთი სურვილისამებრ შეცვალეს. ამის გამოა, რომ წიგნი ყველაზე საფუძვლიან თემებსაც კი გვერდს უვლის. ამ წიგნებმა ადამიანების მხრი–დან მრავალჯერ გაიარა ფილტრში და ისე როგორც საგნებმა, იწვნია ბევრი ინტერვენცია. სახარებაში უთვალავი მცდარი ცნობის ანალიზი არ გაკეთებულა, ყველაფერს დუმილით აუარეს გვერდი. ეს მდგომარეობა, რომელიც ადამიანის დაწერილ წიგნებთან მიმართებაშიც კი არ არის მისა–ღები, წმინდად ჩათვლილი წიგნის შესახებ რა მდაბალი შეხედულებაა.“

სახარებაში ცვლილებებთან დაკავშირებით ამგვარი ცნობები რომ არ არსებობდეს, საკმარისია ამ სახარების მომვლენი უდიდესი ალლაჰის მოწოდება, სადაც უდიდესი ღმერთი თან ამ ჭეშმარიტების გაცხადებისა და თან იმისათვის, რომ მუჰამმედის მიმდევრები უმეცრებაში არ ჩავარდნენ, ბრძანებს:

**„იმათ გვარად, რომელთაც განხეთქილება შეიტანეს თავიანთ სარწმუნოებაში და დაიყვნენ სექტებად, და ყოველი მათგანი ხარობს იმით, რაც გააჩნია!“** (სურა რუმი, აიათი 32)

როგორც ამ აიათიდანაა გასაგები, ისლამამდელი ყველა ღვთიური რწმენა და წიგნის მსგავსად ისასთვის მოვლენილი რწმენა, ასევე წიგ–

ნი „სახარება“ ქრისტიანების მხრიდან იქნა დამახინჯებული. დღევანდელ „სახარებებსა“ და „სახარების“ ორიგინალს შორის არავითარი კავშირი არ არსებობს.

## მათე

მათე იყო ებრაელი, რომელიც რომაელების სახელით გადასახადებს კრეფდა. მან თავისი სახარება ებრაული წარმოშობის ქრისტიანებისთვის დაწერა. ამბობენ, რომ ეს სახარება დაიწერა ჩვ. წ. აღ-ის 65 წელს. ერთ-ერთი მოსაზრებით, ეს სახარება დაიწერა იმისათვის, რომ შუამავალ ისას შეევსო ისრაელის ისტორია.

მათემ ამ სახარების დაწერისას იხელმძღვანელა მარკოსის სახარებით, რომელიც მოციქული არ იყო. მართლაც, არ არის გასაგები ადამიანის მიერ, რომელიც აღიარებულია მოციქულად, გამოყენება იმ ადამიანის მიერ დაწერილი სახარებისა, რომელიც მოციქული არ იყო. ა. ტრიჯოფი ამ სახარების შესახებ ასე ამბობს:

„ეს წიგნი, რომელსაც ბერძნული ტანსაცმელი აცვია, სულითა და ხორცით ებრაულია. მასში ებრაელების კვალი ჩანს. აშკარად ატარებს ებრაელების დამახასიათებელ თავისებურებებს.“

## მარკოსი

მარკოსმა თავდაპირველად პატარა სახარება დაწერა, მერე ის გააფართოვა. შემდეგ ამ სახარების სამი მეოთხედი დაიკარგა, მარკოსმა წინანდელი კოლექციები გამოიყენა და დაწერა დღევანდელი სახარება.

იმის შესახებ, თუ ვინ დაწერა მარკოსის სახარება, სხვადასხვა მოსაზრებები არსებობს. ზოგიერთების აზრით, ეს სახარება მარკოსმა კი არა, პეტრემ დაწერა.

მარკოსს ისა არასდროს უნახავს და მისთვის არასდროს მოუსმენია. რაც დაწერა არის ის, რაც ნასწავლისგან მეხსიერებაში შემორჩა. ეს ცნობები უწესრიგოდაა დაწერილი და უამრავ შეცდომას შეიცავს. ისტორიული თანამიმდევრობა დაცული არ არის.

ჩვ. წ. აღ-ით 63-70 წლებს შორის დაწერილი ამ „სახარების“ შესახებ როგუეთი ამბობს: „მარკოსი სპარსი მწერალია. ყველა სახარების მწერალთაგან ყველაზე ორდინალურია.“

## ლუკა

ამ, მესამე სახარების დამწერი ლუკა პროფესიით ექიმი იყო. მან დაწერა წიგნი „შუამავლების საქმეები“.

ლუკას დაწერილი ეს სახარება ბერძნებმა გადაწერეს. მაგრამ წიგნი შეიცავს ბევრ ისტორიულ შეცდომებს. იმ სახარების დაწერისას გამოყენებული იქნა მარკოსის სახარება და სხვა ნაწარმოებები, ზეპირსიტყვიერება. ლუკას შესახებ, რომელმაც სახარების ტექსტებს რამდენიმე განსაკუთრებული სიტყვა დაამატა, ქანენგიესერმა თქვა: „ის მართლაც რომანისტია.“

მოკლედ, ლუკას სახარება არის ადამიანის მცდელობა ღმერთის ზეშთაგონებების მიწასთან გასწორებისა.

## იოანე

მეოთხე სახარება იოანესია. ეს სახარება შუამავალი ისას მეგობარმა და მოციქულმა, ზებედესა და სალომეს შვილმა — იოანემ დაწერა. მაგრამ მკვლევარები ამბობენ, რომ ეს სახარება ალექსანდრეს ფილოსოფიური სასწავლებლებიდან არის აღებული და საფუძვლად კვლავ ბერძენი ფილოსოფოსების აზრებს ეყრდნობა. ის შესაძლოა დაეწერა სხვა ადამიანს იოანეს სახელით.

ჩვ. წ. აღ-ის 90-110 წლებში დაწერილ იოანეს სახარებაში არ გვხვდება ზეშთაგონებებთან დაკავშირებული არანაირი ცნობა. ამ სახარებაში მოციქულები შუამავალ ისას მიმართავენ: „უფალო!“ ეს კი აჩვენებს, რომ იოანემ საქმე პავლეს დატოვებული ადგილიდან განაგრძო.

მ. პ. როგუელი, იოანეს დაწერილი ამ სახარების შესახებ, თავის აზრს ასე გადმოგვცემს: „სინოპტიკური სახარებები (ერთმანეთის მსგავსი პირველი სამი სახარება მათეს, მარკოსისა და ლუკას) ისას სიტყვების ბიძგებით, საუბრის ფორმასთან ახლო ფორმითაა გადმოცემული. ხოლო იოანეს სახარებაში ყველაფერი მწერლის ჩანაფიქრშია ჩახრჩობილი. იმდენად, რომ როცა მას ვკითხულობთ, იძულებული ვართ, საკუთარ თავს ვკითხოთ: „მოსაუბრე ისაა, თუ მისი სიტყვები სახარების მწერლის ბუნდოვანი კომენტარებითაა გაფართოებული?“

როგოროც ზემოთაც აღვნიშნეთ, ამ ოთხი სახარების გარდა ცნობილია კიდევ ერთი სახარება, ბარნაბას სახარება. ბარნაბა ისას პირველი მოციქულთაგანი და მონოთეიზმის მიმდევარი იყო. ამის გამო ბარნაბასა და პავლეს მიმდევრებს შორის, ე. ი. მონოთეიზმისა და სამების ამღიარებლებს შორის დიდი ბრძოლები გაიმართა.

1. შუამავალი ისა არც ღმერთია და არც ღმერთის შვილი. ის უდიდესი ღმერთის მიერ ადამიანებისთვის მოვლენილი შუამავალია;

2. შუამავალი იბრაჰიმის ყურბნად შესაწირი შვილი —ისჰაკი კი არა, ისმაილია;

3. შუამავალი ისა ჯვარზე არ გაუკრავთ;

4. შუამავალი, რომლის მოლოდინიც იყო — წმინდა მუჰამმედ შუამავალია (ს.ა.ს).

## ოთხ სახარებაში მოცემული წინააღმდეგობები

ჩანს რომ სახარების დაწერის საკითხის შესახებ ორი მწერალიც კი არ არის ერთსულოვანი. რადგან ერთადერთი პიროვნება, ვინც იცოდა ღმერთის ნაბრძანები ჭეშმარიტება — ისაა, ხოლო ისას ეს სახარებები არც უნახავს და არც დაუწერინებია. ამიტომაც არც ერთი თვალისთვის არ არის შეუმჩნეველი სახარებებში მოცემული შეცდომები, კონტრასტები და ცვლილებები. მართლაც, სახარებები, რომლებშიც ჩაერივნენ ადამიანები, სავსეა ურთიერთსაწინააღმდეგო და გაუგებარი ცნობებით.

ამ ურთიერთწინააღმდეგობებისა და შეცდომების ყველაზე მნიშვნელოვანთაგან ერთი ნაწილი ასეთია:

ერთი და იგივე საკითხი სხვადასხვა სახარებაში, ან ერთი და იგივე საკითხი სახარების სხვადასხვა ადგილას სხვადასხვა ფორმითა და ურთიერთსაწინააღმდეგო ცნობებითაა გადმოცემული. ჭეშმარიტებაა ის, რომ ალლაჰი ადამიანებს სიმართლესთან დაშორებულ საკითხებს არ აცნობს.

მაშინ, როცა მარკოსი და იოანეს სახარებები შუამავალ ისას წარმომავლობაზე საერთოდ არ საუბრობენ, მათე და ლუკა მის გენიალოგიას გადმოსცემენ. მაგრამ მათე შუამავალი ისადან შუამავალ იბრაჰიმამდე 40 ადამიანს თვლის, ლუკა კი — 55-ს. ამავე დროს ლუკა უმატებს კიდევ 20 ადამიანს შუამავალ ადამამდე და რაოდენობა 75-მდე იზრდება. მათე შუამავალ იბრაჰიმის წინა გენიალოგიაზე საერთოდ არ საუბრობს (იხ. მათე 1/17; ლუკა 3/23-38). ეს წინააღმდეგობები ადამიანის მიერ დაწერილი წიგნებისთვისაც კი ხარვეზებად ითვლება. მაშინ, როცა ისტორიის მანძილზე ადამიანები ხედავდნენ შუამავლებს, ამათთვის მოვლენილ ღვთიურ წიგნებს და დამატებით კიდევ სასწაულებს ითხოვდნენ, დღეს მტკიცებულებების საყრდენის გარეშე და კონტრასტებით აღსავსე წიგნების აღიარება და რწმენა, ნეტავ, როგორ უნდა შევაფასოთ?

მაშინ, როცა მათეს სახარებაში ნათქვამია, რომ იაჰიას მხსნელი ილიაა (მათე 11/41), იოანეს სახარებაში ნათქვამია, რომ ის ილია არ არის. (იოანე 1/21).

ისას მოციქულებთან შეხვედრასა და მათი თავისთან წაყვანის შესახებ ცნობები იოანესა და სხვა სახარებებში სხვადასხვაგვარია. (იხ. ლუკა, 5/1–17; იოანე 1/35–51; მათე 4/18–22).

იმ შემთხვევასთან დაკავშირებით, როცა სურისა და საიდას მხარეში მისულ შუამავალ ისას ჯინებით შეპყრობილი ქალიშვილის დედამ დახმარება სთხოვა, ძალიან აშკარა ურთიერთსაწინააღმდეგო ცნობებია. ღვთის აღთქმული წიგნებისთვის ძალიან უცხოა ის, რომ მათეს მიხედვით, ეს ქალი — ქენანელი (მათე 15/21–22), მარკოსის მიხედვით — იუნანელი იყო (მარკოსი 7/26). მაშინ, როცა ადამიანიც კი არ ურევს დაბადების ადგილს, შესაძლებელია განა, შემოქმედს მისი შექმნილი არსების ქვეყანა აერიოს? რა თქმა უნდა — არა!

მიუხედავად იმისა, რომ სახარებებში ისას ღმერთობა მიეწერება, რამდენიმე ადგილზე მოხსენიებულია როგორც „ადამიანი“ და „ღმერთის მონამსახური“ (მათე 12/17–18, ელჩების საქმეები 3/13, 4/27). როგორ შეიძლება ვიღაცაზე კომენტირებისას, მას ეწოდოს თან ღმერთის შვილი და თან ადამიანი? ამ მდგომარეობაში ადამიანის ღმერთთან გათანაბრებაა საჭირო, ამის განხილვაც კი შეუძლებელია, რადგან ალლაჰი შემქმნელია, ადამიანი კი — შექმნილი.

შუამავალ ისას შეპყრობის ღამეს განვითარებული მოვლენები ოთხ სახარებაში დაწვრილებითაა გადმოცემული, მაგრამ ამ საკითხშიც ერთის განცხადებები მეორის განცხადებებს არ ემთხვევა, დიდი სხვაობები და ურთიერთწინააღმდეგობების შემცველია (მათე 26/47–56; მარკოსი 14/13–52; ლუკა 3/21–22).

მათეს, მარკოსისა და  ლუკას სახარებების მიხედვით, შუამავალი ისას სამშობლო გალილეა, იოანეს მიხედვით კი — იაჰუდიიდან იყო. (მათე, 13/54–58; მარკოსი 6/4; ლუკა 6/29; იოანე 4/3; 43, 45).

მათესა და მარკოსის მიხედვით, როცა ისა ჯვარზე გააკრეს, მან თქვა: „ღმერთო! ღმერთო! მე რატომ მიმატოვე?“ (მათე, 27/46; მარკოსი 15/34). ეს არ შეიძლება შუამავლის წარმოთქმული სიტყვა იყოს, რადგან ეს შუამავლის ღმერთის წინააღმდეგ გამოსვლას ნიშნავს.

სახარებებში მოცემული ურთიერთწინააღმდეგობები და შეცდომები მხოლოდ აქ მოცემულით არ შემოიფარგლება. ეს მდგომარეობაც აჩვენებს, რომ სახარებები არის წიგნები, რომლებიც დაწერეს ადმიანებმა, რომელთაც ერთმანეთის შესახებ არაფერი იცოდნენ და ისინი შეიცავს ურთიერთგამომრიცხავ ცნობებს.

აი, რწმენა, რომელსაც ისე როგორც ისტორიულ თქმულებებს, არავითარი საყრდენი არა აქვს! აი, ეს არის დღევანდელი ქრისტიანობა.

## ქრისტიანობის მიხედვით ისა შუამავლის ჯვარზე გაკვრა

ქრისტიანობის მიხედვით, შუამავალ ადამმა და ევამ სამოთხეში აკრძალული ხილი რომ შეჭამეს, საკაცობრიო ცოდვა ჩაიდინეს (თექვინი 3/24). ამ მიზეზით უდიდესმა ღმერთმა ყველა ადამიანს ცეცხლში დაწვა მიუსაჯა. მაგრამ შუამავალმა ისამ მთელი კაცობრიობის ცოდვა საკუთარ თავზე იტვირთა და ჯვარზე გაკვრით ეს დანაშაული გამოისყიდა. ამგვარად, ადამიანები მათთვის მემკვიდრეობად დატოვებული ამ ცოდვისგან იხსნა. (რომაელების წერილი 3/23-26)

ის, რომ ეს სიმართლე არ არის, ალლაჰი ყურანში ასე გვამცნობს:

**„და მათი ურწმუნოებისათვის და იმისთვისაც, რომ უდიდესი ცილი დასწამეს მარიამს; და მათი სიტყვებიდან გამომდინარე, უეჭველად, ჩვენ მოვკალით მესიჰი ისა ძე მარიამისა, შუამავალი ალლაჰისა; და არ მოუკლავთ იგი და არ გაუკრავთ, მაგრამ მოეჩვენათ მათ, და უეჭველად, რომელნიც ვერ თანხმდებიან მასში, ამის გამო ეჭვში არიან, არავითარი ცოდნა არ აქვთ ამის თაობაზე, მხოლოდ ვარაუდს მიყვებიან, და არ მოუკლავთ ნამდვილად იგი, არამედ ალლაჰმა აღამაღლა იგი თავისთან, რამეთუ ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია!“** (სურა ნისა, აიათები 156-158)

როცა ჭეშმარიტება ასეთია, რა უცნაურია იმის წამება, რომ ალლაჰმა რისხვის ჩასაცხრობად შვილი ისა, მისი წინაპრის ადამის შეჭმული ხილის გამო მოაკვლევინა. ამას თუ დავუჯერებთ, სხვის მიერ ჩადენილი დანაშაულის გამო, სიკვდილით დაისაჯა. უდიდესი ღმერთი ბრძანებს, რომ სხვისი დანაშაული არ შეიძლება სხვას დაეკისროს, ხოლო ზემოთ მოცემული განცხადება იმის მამტკიცებელია, რომ ის რწმენა ადამიანების მიერაა შეცვლილი. ქრისტიანები როცა დღეს სხვა აღმსარებლობის ადამიანებს ქრისტიანობის მიღებას ურჩევენ, ეუბნებიან, რომ შუამავალმა ისამ კაცობრიობის ცოდვა იტვირთა, თავისი თავი მსხვერპლად გაიღო. ეს კი უმეცრებაა. მცდელობა იმისა, რომ ამგვარი ქმედებით რწმენა ორიგინალს დაშორდეს და ვნებისთვის მიმზიდველი გახდეს.

მაგრამ საჭიროა დავფიქრდეთ და ვიკითხოთ: მაშინ, როცა აკრძალული ხილის შეჭმას კაცობრიობის დანაშაულად თვლიან, ადამიანის ღირსებასა და მგრძნობელობისთვის შეუთავსებელ უსამართლობას, ურწმუნოებას, ამბოხებას და ენით აუწერელ ათასგვარ სისაძაგლეს ნებადართულად როგორ თვლიან?! როგორ უთავსებენ ერთმანეთს შუამავალი მესიის მიმდევრობის იდეასა და ისტორიის უამრავ მაგალითებთან ერთად ბოსნიაში მომხდარი ამბების მაყურებლის როლში ყოფნას, პაპობისა და პატრიარქობის ინსტიტუტების ყველაფერ ამაზე დუმილს?! იმ ქალებისთვის, ვინც

მათგან არ არიან ფეხმძიმედ, პატარა ბავშვების მოცილება ნუთუ ცოდვის ჩადენა არ არის?

მეორე მხრივ, თუკი შევხედავთ სხვების დანაშაულისთვის ისას დასჯის ამბავთან დაკავშირებით ალლაჰის გადაწყვეტილებას, ყველაფერი ნათელი გახდება. უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

**„ვინც ჭეშმარიტი გზა გაიგნო, მხოლოდ თავის სასიკეთოდ და-ადგა ამას და ვინც აცდა, მხოლოდ თავის საწინააღმდეგოდ აცდა. და არც ერთი ცოდვილი არ იტვირთავს სხვის ცოდვას. და ჩვენ არ ვყოფილვართ დამსჯელნი, სანამ არ წარვგზავნიდით შუამავალს! “** (სურა ისრა, აიათი 15)

მაშინ როცა აიათში გაცხადებულია, რომ ცოდვილ ადამიანსაც კი სხვისი ცოდვა არ დაეკისრება, უცოდველ ადამიანზე სხვისი ცოდვის და-კისრება ღვთიური ჭეშმარიტება კი არა, ადამიანური ლოგიკაც არ არის. ვინ შეიძლება დაეთანხმოს იმ ცოდვის ტვირთვას, რომელიც მას არ ჩაუ-დენია?!

სიმართლე ის არის, რომ ისას შემდეგ ქრისტიანობაში ჭეშმარიტი რწ-მენა დაიკარგა და მან კერპთაყვანისმცემლობის მახასიათებლები შეიძინა.

კერპთაყვანისმცემლების კულტურაში დანერგილი მოტივი „ჯვარზე გაკრული ხალხის გმირი“ მაშინვე ისასთან გაიგივდა და ამ შემთხვევასთან დაკავშირებული ჯვარი წმინდა სიმბოლოდ იქცა. რადგან ჯვარი ქრისტია-ნობამდე ევროპულ კერპთაყვანისმცემლობაშიც იყო.

ძველი რომაელი და ბერძენი მეფეების ერთადერთი მიზანი სიკვდილის შემდეგ გაღმერთება იყო. ეს გაგება ისას მიმართ იქნა გამოყენებული და სახარებებში ის თითქოს გაღმერთებულ ეპოსის გმირად იქცა.

მოვლედ სახარებებში ერთმანეთში არეულია ღვთისა და ადამიანის სიტყვა.

შუამავალი ისა, დღევანდელი ეკლესიისა და მღვდელმთავრების სა-პირისპიროდ, ძალიან სადა და ღვთისმოშიშ ცხოვრებას ეწეოდა. ალლაჰის შუამავალი ასე ბრძანებს:

**„და ვფიცავ, ჩვენ ვუბოძეთ მუსას და ჰარუნს ფურყანი** (ჭეშმარიტე-ბის უმეცრებისგან განმასხვავებელი), **სინათლედ და შეხსენებად ღვთისმო-შიშთათვის,“** (სურა ენბია, 21/48)

ૐ

ისას განმასხვავებელი თვისებაა სულისა და გულის გაწმენდისთვის მნიშვნელობის მინიჭება, ამქვეყნიურ სურვილებზე უარის თქმა და სულიერი ცხოვრებით ცხოვრება. ის ამგვარი ქმედებით დედამიწაზე ლამაზ მორალს, მოწყალებასა და ძმობას უყრიდა საფუძველს.

მისტიკოსების ყველაზე დამახასიათებელი თვისებებიდან ერთ–ერთი — „ალლაჰისთვის სიყვარული და მისი სიძულვილი“, — ისას შემდეგნაირად ზეშთაეგონა:

„დედამიწაზე და ცაში არსებული ყველა არსების ღვთისმსახურება რომ შეასრულო, მაგრამ გულში ჩემს გამო მეგობრობა და მტრობა არ გქონდეს, ეს ღვთისმსახურებები შენ არავითარ სარგებელს არ მოგიტანს!“

ეს ნიშნავს, რომ ალლაჰის გამო უნდა გვიყვარდეს და ისევ ალლაჰის გამო არ უნდა გვიყვარდეს.

ისა ბრძანებს:

„ამბოხებულების მტრობით ალლაჰის მეგობრებად იქეცით! ამბოხებულებს დაშორდით და ამგვარად, ალლაჰს დაუახლოვდით! მათი მტრობით ალლაჰის კამაყოფილება მოიპოვეთ!“

ღმერთო ჩვენო! სიმართლე მიგვახვედრე და მასთან დაგვაახლოვე, ბოროტებას დაგვაშორე. წილად გვარგუნე ბედნიერება, ვიქცეთ იმ მონა–მსახურებად, რომლებიც ორივე სამყაროში შენი სიკეთეებით სარგებლობენ!

აამინ!



## შესაფასებელი კითხვები

**ა. უპასუხეთ ქვემოთ მოცემულ კითხვებს**

1. რა აერთიანებს ზექერიას, იაჰიასა და ისას?
2. ვინ არიან დიდებული შუამავლები?
3. როგორ შეიძლება განვმარტოთ, რომ არალოგიკურია რწმენა: „ალლაჰი ისას სხეულში ჩასახლდა“?
4. ისაუბრეთ ისას დედამიწაზე ხელმეორედ ჩამოსვლასთან დაკავში-რებით.
5. როდის დაიბადა ისა? შობის დღესასწაული მისი დაბადების დღეს ეწყობა?
6. როცა წმინდა მარიამს ცილი დასწამეს, მან რა მოიმოქმედა? ამ ცილისწამებებისგან როგორ გათავისუფლდა?
7. რა არის ბერ-მონაზვნობა?
8. რას ამბობდა ისა მის მოვლინებამდე მოვლენილ წმინდა მუსასა და მის შემდეგ მოსავლენ წმინდა მუჰამმედზე?
9. როცა ისას მოციქულებმა ჰკითხეს: „ნამდვილ მხსნელს როგორ ვიცნობთო?“ მათ წმინდა მუჰამმედთან (ს.ა.ს) დაკავშირებით რა უთხრა?
10. რატომ და როგორ იქნა მოკლული ჰაბიბი ენ ნეჯჯარი?
11. როგორ მოხდა ისას ცად ამაღლება?
12. როგორ და როდის წარმოიშვა ქრისტიანობაში სამების რწმენა?
13. ისაუბრეთ დღეს ებრაელების „გოდების კედლად“ ცნობილ კედე-ლზე.
14. როგორი განსხვავებაა ორად გაყოფილ ქრისტიანობას — პავლესა და ბარნაბას მიმდევრებს შორის?
15. ჩამოთვალეთ წმინდა ისას სასწაულებიდან ხუთი.

16. მიუხედავად იმისა, რომ მათ წმინდა წიგნებში მოცემული იყო, ებრაელებმა და ქრისტიანებმა წმინდა მუჰამმედ შუამავალი რატომ არ აღიარეს?
17. ქრისტიანობის მიხედვით, ადამიანი რატომ არის ცოდვილი?
18. ქრისტიანობაში როგორ ხდება ცოდვების მიტევება?
19. მიუხედავად იმისა, რომ ის ივრითზე საუბრობდა, რა არის მიზეზი, რომ არც ერთი სახარება ივრითზე არ არის დაწერილი?
20. რა არის მიზეზი იმისა, რომ სახარებები ურთიერთ- წინააღმდეგობებში მოდის?
21. მოიყვანეთ სამი მაგალითი, სახარებების სამი კონტრასტი.
22. დღევანდელი ქრისტიანობის მიხედვით, რატომ იქნა ისა ჯვარზე გაკრული?
23. განა შეიძლება, მაშინ, როცა წმინდა ისამ წმინდა ადამის მიერ ვაშლის შეჭმის გამო სიცოცხლით აგო პასუხი, ქრისტიანობაში მოძღვარმა ადამიანს ნებისმიერი ცოდვა მიუტევოს? რატომ?

## ბ. შეავსეთ გამოტოვებული ადგილები

1. ზექერია -------------- შარიათის მიხედვით ხელმძღვანელობდა.
2. ისას თვისება _ -------------.
3. ისას ---------------- წლის ასაკში შუამავლობა ებოძა, მას წიგნი ------------- გამოეგზავნა და ოცდაცამმეტი წლის ასაკში ცად იქნა ამაღლებული.
4. --------------------- ქალთა შორის ყველაზე კეთილია, ხოლო ----------------- მუჰამმედის მიმდევარ ქალებს შორისაა ყველაზე კეთილი.
5. წმინდა მარიამის დედა _ ------------ , მამა ---------------- იყო.
6. მოციქულს ---------------- ან ------------------ მნიშვნელობა აქვს.
7. მოციქულებს ყურანში -------------- ეწოდება.

## გ. შემოხაზეთ ქვემოთ მოცემული კითხვების სწორი პასუხები

**1. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის მიზეზი, რომლის გამოც ზექერიამ ალლაჰისგან შვილი ითხოვა?**

ა. სურვილი იმისა, რომ ჰყოლოდა მისი ცოდნისა და შუამავლობის მემკვიდრე.

ბ. სურვილი იმისა, რომ იაყუბის გვარისგან შუამავლების დინასტია გაგრძელებულიყო.

გ. იმდენად მოხუცი და სუსტი იყო, რომ ვაჟიშვილის მომსახურებას საჭიროებდა.

დ. არ არსებობდნენ ადამიანები, რომლებიც მის შემდეგ ხალხს საკადრისად უხელმძღვანელებდნენ.

**2. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი არ არის დიდებული შუამავალი?**

ა. ნუჰი

ბ. იბრაჰიმი

გ. სულეიმანი

დ. ისა

**3. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელია იმის მიზეზი, რომ ისას ეწოდა „ალლაჰის სული"?**

ა. ამქვეყნად ცხოვრებისას მხოლოდ სულიერი ცხოვრებით ცხოვრობდა.

ბ. მკვდრების გაცოცხლების სასწაულის ჩვენება.

გ. წმინდა ისა უდიდესმა ალლაჰმა, მამის გარეშე, სულის შთაბერვით შექმნა.

დ. სული და სხეული ერთ წამში შეიქმნა.

**4. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის უდიდესი ალლაჰის მიერ მარიამისთვის ბოძებული ერთ-ერთი წყალობა?**

ა. ცოდნა იმისა, ადამიანები რას ჭამდნენ და სახლში რა საჭმელებს ინახავდნენ.

ბ. მისი და მისი შვილის ყოველგვარი ამბოხისა და ბოროტებისგან დაცვა.

გ. მას ზეციდან სხვადასხვაგვარი ხილი გამოეგზავნა.

დ. მიუხედავად იმისა, რომ შუამავალი არ იყო ჯებრაილს შეხვდა.

**5. ქვემოთ მოცემულთაგან, შობის დღესასწაულთან დაკავშირებული რომელი ცნობაა მცდარი?**

ა. სულიერი ფასეულობის მატარებელი და ყველა რელიგიის მიმდევარი ადამიანების აღსანიშნავი დღესასწაულია.

ბ. ქრისტიანულ მოძღვრებებში შობის დღესასწაულთან დაკავშირებით უთანხმოებები არსებობს.

გ. ქრისტიანების უმრავლესობის მიერ წმინდა ისას დაბადების აღმნიშვნელი დღესასწაულია.

დ. სახარებებში ისას დაბადებასთან დაკავშირებული ცნობები არ არის.

**6. „მე მამას შევევედრები და ის სხვა ნუგეშისმცემელს მოგივლენთ, რათა თქვენთან იყოს საუკუნოდ“ (იოანეს სახარება 14/16–17). ვისზე მიუთითებს სიტყვა ნუგეშისმცემელი?**

ა. წმინდა ისა

ბ. წმინდა ზექერია

გ. წმინდა მეჰდი

დ. წმინდა მუჰამმედი

**7. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი სიბრძნე არ შეიძლება გამოვიტანოთ მოციქულების – იაკობის, შემუნისა და თევმანის მიერ ტირანი მეფისთვის ჭეშმარიტების ქადაგებისთვის?**

ა. იმისათვის, რომ საქმეში წარმატებას მიაღწიო, უნდა მიიღო საჭირო ზომები და იმოქმედო გეგმის მიხედვით.

ბ. ალლაჰის რწმენაში მსახურების გზაზე გამართული ბრძოლა და გამოჩენილი მოთმინება ტყუილი არ არის.

გ. მორწმუნე ჭკვიანი და გამჭრიახი უნდა იყოს. უნდა იცოდეს რა, სად, როდის და როგორ გააკეთოს.

დ. ადამიანებს, რომლებიც ალლაჰის რწმენასთან გულით არიან მიბმული არავითარი უბედურება არ დაატყდებათ თავს.

**8. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის წმინდა ისას მოციქულების მახასიათებელი?**

ა. იყვნენ ადამიანები, რომლებმაც სახარება დაწერეს და რწმენაში კანონები დააწესეს.

ბ. ალლაჰის რწმენის სამსახურში შუამავალს ეხმარებოდნენ.

გ. ალლაჰის რელიგია ირწმუნეს და მასთან გულით დაკავშირებული მუსლიმანები იყვნენ.

დ. შუამავლების ერთგული და მათი მოყვარულნი იყვნენ.

**9. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ის მიზეზი, რომლის გამოც ებრაელებს ისას მოკვლა სურდათ?**

ა. ებრაელები უსაზღვროდ თავაშვებული და უსამართლო იყვნენ.

ბ. ისა ებრაელების მტრებს დაუახლოვდა, როგორც მშვიდობისმოყვარე.

გ. ისა ებრალებისთვის არ იყო მოვლენილი.

დ. ისა, განურჩევლად მტრებისა და მეგობრებისა, ყველას უქადაგებდა რწმენას.

**10. წმინდა ისას სიკვდილთან დაკავშირებით, ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი ცნობებია მცდარი?**

ა. წმინდა ისა არ მოუკლავთ, მის ნაცვლად მისი მსგავსი იუდა მოკლეს.

ბ. წმინდა ისა ჩვენთვის უცნობი არსით ცად იქნა ამაღლებული.

გ. წმინდა ისა სად იქნა ამაღლებული?

დ. წმინდა ისა არ ყოფილა მოკლული, შემდეგ ბუნებრივი სიკვდილით გარდაიცვალა.

**11. ისას გარდაცვალების შემდეგ შექმნილი მრავალი სახარებისგან მხოლოდ ოთხი იქნა არჩეული. დღეს ეს სახარებებია სარგებლობაში. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ერთ-ერთი მათგანი?**

ა. მათეს

ბ. ლუკას

გ. ბარნაბას

დ. იოანეს

**12. ვის ეწოდება „ასჰაბი უჰდუდი“?**

ა. ცეცხლში დამწვარ ნეჯარელ ქრისტიანებს, რომლებმაც იუდაიზმი არ აღიარეს, თუ მათ ახლობლებს.

ბ. წმინდა ისას მოციქულებს.

გ. მორწმუნეებს, რომლებიც გამოქვაბულებში განცალკევდნენ და იქ განაგრძეს ცხოვრება.

დ. ადამიანები, რომლებიც ქრისტიანობის განვითარების შემდეგ იუდაიზმის მიმდევრობას აგრძელებდნენ.

**13. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ქრისტიანული მოძღვრებებისგან ბარნაბას მიმდევრების შეხედულებები?**

ა. სამების რწმენა ფუჭია. ღმერთი ერთია, უბადლო და მსგავსი არ ჰყავს.

ბ. ისა ალლაჰის შვილი ვერ იქნება. ის მხოლოდ და მხოლოდ შუამავალია.

გ. წმინდა ისას ნაცვლად ჯვარზე იუდა კი არა, არიუსი გააკრეს.

დ. მოვიდოდა ბოლო შუამავალი, სახელად აჰმედი.

**14. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ისას ნაჩვენებ სასწაულთაგან ერთ-ერთი?**

ა. დედის მუცელში მყოფი ბავშვის სქესის ცოდნა.

ბ. მკვდრების გაცოცხლება.

გ. თიხისგან გაკეთებული ჩიტის გაცოცხლება და გაფრენა.

დ. ცოდნა იმისა, ვინ იყო მის გარშემო და რას საუბრობდა, როცა მას ეძინა.

**15. ქვემოთ მოცემულ რწმენისგან, რომელი არ არის დღეს ქრისტიანობაში?**

ა. ყველა ადამიანს შეუძლია პირდაპირი ძაფი გააბას ალლაჰთან.

ბ. ადამიანები დაბადებიდან ცოდვილები არიან. მონათლულები ამ ცოდვისგან თავისუფლდებიან.

გ. ეს ქვეყანა ტანჯვის ადგილია. აქ სიამოვნება და ტკბობა არ არსებობს.

დ. ისა ჯვარზე იქნა გაკრული, რათა წმინდა ადამის შეცდომისგან კაცობრიობაზე დადებული ცოდვა გამოესყიდა.

**16. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელია ისლამის მიუღებლობის ერთ–ერთი მიზეზი?**

ა. ისლამის რწმენის საფუძვლებისა და კანონების ალოგიკურად ჩათვლა.

ბ. მუჰამმედში საჭირო დოზით ვერ დაინახეს შუამავლის თვისებები.

გ. იმ მოულოდნელობის გაუმართლებლობა, რომ ბოლო შუამავალი ებრაელი იქნებოდა.

დ. თავიანთ წმინდა წიგნებში იმის დაწერა, რომ ისა ბოლო შუამავალი იყო.

**17. „ვინც ისლამის გარდა სხვა რწმენას მოძებნის, უნდა იცოდეს, რომ მისგან (ამგვარი რწმენა) არ იქნა მიღებული და ის საიქიოში იქნება იმათგანი, ვისაც ზიანი მიადგებათ.“ (ალი იმრანი, აიათი 85)**

**ამ აიათიდან, ქვემოთ მოცემულ, რომელ დასკვნას ვერ გამოვიტანთ?**

ა. მისი რწმენის გარეთ სხვა რწმენის მძებნელმა ადამიანმა ერთადერთი რწმენა — ისლამი შეიძლება იპოვოს.

ბ. არ არსებობს სხვა რწმენის სისტემა, რომელიც ადამიანს ჭეშმარიტებასთან მიიყვანს.

გ. მხოლოდ ისლამის საშუალებით შეიძლება ადამიანში განხორცილდეს ის თვისებები, რომელთა დანახვაც უდიდეს ალლაჰს თავის მონა–მსახურებში სურს.

დ. ადამიანის ბუნებისა და ჭკუისთვის არ არსებობს უფრო შესაფერისი რწმენა, ვიდრე ისლამი.

**18. ქვემოთ მოცემულთაგან, ისლამის რომელი პრინციპის საწინააღმდეგო არ არის ქრისტიანობაში „პირველი ცოდვის“ რწმენა?**

ა. ისლამის მოძღვრების მიხედვით, ყველა ბავშვი უცოდველად იბადება.

ბ. არც ერთ ადამიანს არ ეკისრება სხვისი ცოდვა, ყველა თავის საქციელზეა პასუხისმგებელი.

გ. ადამიანის დედამიწაზე მოვლენის საშუალება წმინდა ადამის სამოთხეში ჩადენილი ცოდვა გახდა.

დ. ადამიანის საქციელზე პასუხისმგებლობა მისი სრულწლოვანებიდან იწყება.

**19. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ქრისტიანობაში სამების რწმენის დანერგვის ერთ-ერთი მიზეზი?**

ა. პავლემ და ზოგიერთმა სხვა მღვდელთმსახურმა მორწმუნის ფორმით რწმენას უმტრეს და ადამიანები შეცდომაში შეიყვანეს.

ბ. ქრისტიანებმა მრავალღმერთიანი ძველი ბერძნული და ინდური კულტურის ზეგავლენა განიცადეს.

გ. წმინდა წიგნებში ცვლილებების შეტანამ რწმენის საფუძვლებს ორიგინალობა დაუკარგა.

დ. ქრისტიანებმა არ იციან ისლამის ნაქადაგები მონოთეიზმის შესახებ.

**20. ქვემოთ მოცემულთაგან, რაზე მიუთითებს ის, რომ არც ერთი სახარება არაა შესრულებული ივრითზე, რომელიც წმინდა ისას მშობლიური ენა იყო?**

ა. მოციქულებმა ივრითი არ იცოდნენ.

ბ. სახარებები, წმინდა ისადან დიდი ხნის შემდეგ, სხვა ადამიანების მიერ იქნა დაწერილი.

გ. წმინდა ისამ წერა-კითხვა არ იცოდა.

დ. სახარებების ივრითზე დაწერილი ეგზემპლარები ფარულად ინახება.

**21. ქვემოთ ჩამოთვლილთაგან, რომელი არ შეიძლება ვთქვათ მათეს, მარკოსის, ლუკასა და იოანეს სახარებების შესახებ?**

ა. ერთ სახარებაში გადმოცემულ ამბებს სხვებშიც უკავია ადგილი.

ბ. სახარებები დაწერილია მწერლების შეხედულებების, ნააზრევისა და სურვილების შესაბამისად.

გ. სახარებების დაწერა, წმინდა ისას ამქვეყნიდან წასვლიდან, დიდი ხნის შემდეგ დაიწყო.

დ. სახარებაში არ არის ცხადი ცნობები სამების რწმენის შესახებ.

**22. ბარნაბას სახარების განხილვისას შეიძლება იმ ცნობების მოპოვება, რომლებიც სხვა სახარებებში არ არის. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ერთ-ერთი მათგანი?**

ა. წმინდა ისა არ არის ღმერთი ან მისი შვილი.

ბ. წმინდა ისა ჯვარზე არ გაუკრავთ და არ მოუკლავთ.

გ. ბარნაბას სახარება წმინდა ისას მხრიდანაა შესრულებული.

დ. მესია, რომელსაც ელოდებოდნენ, წმინდა მუჰამმედია.

**23. მათეს, მარკოსის, ლუკასა და იოანეს სახარებების შედარებით, ქვემოთ მოცემული რომელი დასკვნის გამოტანაა შეუძლებელი?**

ა. სახარებები ერთი და იმავე საკითხის შესახებ სხვადასხვა ცნობებს იძლევა.

ბ. წმინდა ისას ადამიანი, ღმერთის მონა-მორჩილი ეწოდება და თან ღმერთობა მიეწერება.

გ. ზოგჯერ ქრისტიანობაა ბოლო რწმენად მოხსენიებული, ზოგჯერ იუდაიზმი.

დ. ჩვეულებრივი ადამიანისთვისაც კი შეუფერებელი საქციელი წმინდა ისაზეა მიწერილი.

**24. ქვემოთ მოცემულთაგან, რომელი არ არის ისას მახასიათებელი?**

ა. არც ერთ იმ მტერს არ შებრძოლებია, რომელმაც რწმენა არ აღიარა.

ბ. ვნების სურვილებზე უარი თქვა და მხოლოდ სულიერი ცხოვრებით ცხოვრობდა.

გ. სულისა და გულის გაწმენდას დიდი მნიშვნელობა მიანიჭა.

დ. ხალხს თანაგრძნობას, გულისხმიერებასა და მშვიდობას ურჩევდა.

# სწორი პასუხები

## ბ. გამოტოვებულ ადგილებზე შასასმელი სწორი პასუხები

1. მუსას.
2. ალლაჰის სული.
3. ოცდაათი; სახარება.
4. წმინდა მარიამი; წმინდა ხატიჯე.
5. ჰანნე; იმრანი.
6. დამხმარე; გამორჩეული ადამიანის.
7. ალლაჰის გზაზე მუჰამმედის დამხმარეები.

## გ. ტესტების სწორი პასუხები

| | | | |
|---|---|---|---|
| 1. გ | 2. გ | 3. გ | 4. ა |
| 5. ა | 6. დ | 7. დ | 8. ა |
| 9. გ | 10. დ | 11. გ | 12. ა |
| 13. გ | 14. ა | 15. ა | 16. გ |
| 17. ა | 18. გ | 19. დ | 20. ბ |
| 21. ა | 22. გ | 23. გ | 24. ა |

# სარჩევი

## შუამავალი დავუდი/105



## შუამავალი სულეიმანი/141



## შუამავალი უზეირი/181



## შუამავალი ეიუბი/201



## შუამავალი იუნუსი/225

### შუამავალი ილიასი /241



### შუამავალი ელიასი/251



### შუამავალი ზულქიფლი/259



### ძვირფასი ლოყმანი/267



### შუამავალი ზექერია, იაჰია და ისა (იესო)/291